- ინელი (--, ა̈დნელან; ა̈დნელი) ლნტ., გრდუვ. -- გრილდება, ნელდება. ჩჳ̂ა̈დნელან თორნ (ლნტ.) -- თორნე განელდა. იხ. იქჳ̂ე̄ლი.
- ინენცლა̈̄ლ (ოთნენცლა̈̄ნ, ა̈დნენცლა̄ლე; ა̈დნენცლა̈̄ლნე) ბზ., ინცელა̈ლ, ინენცლა̈ლ (ა̈თჳ̂ნენცლენ, ა̈დნენცლან ა̈დნენცლი) ბქ., გრდუვ. -- საუზმობს. და̈ჳ̂ით ჰამს დოსდ ინენცლა̈ლ (ბქ.) -- დავითი დილით ადრე საუზმობს.
- ინზერი იგივეა, რაც ინზო̄რე.
- ინზო̄რა̈̄ლხ (ა̈ხჳ̂ნა̈ზჳ̂რა̈ნდ, ა̈ნნა̈ზჳ̂რა̈̄ნხ; ა̈ნნა̈ზჳ̂რიხ) ბზ., ინზორა̈ლხ (ანხჳ̂ჷნზორანდ, ა̈ნჷნზორანხ; ა̈ნჷნზორიხ) ბქ., ინზო̄რა̄ლხ (ოხნაზო̄რა̄ნდ, ენნაზო̄რა̄ნხ; ენნაზო̄რიხ) ლშხ., ინაზორა̈ლხ (ა̈ხჳ̂ნაზორანდ, ა̈ნნაზორანხ; ა̈ნნაზორიხ) ლნტ., გრდუვ. -- იკრიბებიან. სოფლი ბოფშა̈რ მა̈გ ჟი ინზო̄რა̈̄ლხ (ბზ. 11) -- სოფლის ბავშვი ყველა იკრიბება. ხალხ ჩხალჳ̂ა̈რს ინაზორა̈ლხ (ლნტ.) -- ხალხი ჩხალვარში (ტოპ.) იკრიბება.
- ინზო̄რე (ა̈ხჳ̂ნა̈ზჳ̂ე̄რ, ა̈ნნა̈ზო̄რე; ა̈ნნა̈ზჳ̂ე̄რნე ბზ., ოხნაზო̄რ, ენნაზო̄რე; ენნაზო̄რნე ლშხ.), ინზჳ̂ერი, ინზერი (ოხუნზერ, ანჷნზორე; ანჷნზჳ̂ერისგ) ბქ., ინა̈ზორი (ა̈ხჳ̂ნაზორ, ა̈ნანაზორე; ანანაზორი) ლნტ., გრდმ. -- იკრებს, იგროვებს. ამე̄სგა თა̈შს ინზო̄რეხ (ბზ. 350) -- ამაში ყველს იგროვებენ. მალჳ̂ ი და̈შდჳ̂ თა̈შს ინზერიჳ̂ხ (ბქ.) -- მელა და დათვი ყველს იგროვებდნენ.
- ინზო̄̈რი, ინზჳ̂ერი (--, ა̈ნნა̈ზო̄რა̈̄ნ; ა̈ნნა̈ზო̄̈რი) ბზ., ინზჳ̂ერი, ინზერი (--, ა̈ნზორან \ ა̈ნჷნზორან; ა̈ნჷნზერი) ბქ., ინზო̄რი (--, ენნაზო̄რა̄ნ; ენნაზო̄რი) ლშხ., ინაზორი (--, ა̈ნნაზორან; ა̈ნნაზორი) ლნტ., გრდუვ. -- იკრიბება, გროვდება. ხა̈ლხ ჟ'ა̈ნნა̈ზო̄რა̈̄ნ (ბზ. 311) -- ხალხი შეიკრიბა. მჷჟალჳ̂ა̈რ ჟ'ა̈ნზორანხ (ბქ. 14) -- მუჟალელები შეგროვდნენ. დაჯარ მეგამ ჩუქა ჟი ინზერიხ (ბქ.) -- თხები ხის ქვეშ მოგროვდებიან. ლეჳ̂ლიშად ლა̄შხთე ხჳ̂აჲ

ინზორიხ (ლშხ. 28) -- საულიშოდ (დღესასწაულია) ლაშხეთში ბევრნი იკრიბებიან.

ზურალე̄ლ მო̄შ ენნაზო̄რა̈̄ნხ (ლშხ.) -- ქალები ცალკე მოგროვდნენ.

- ინთხამულ იგივეა, რაც უთხმუ̄ლ.
- ინთხლა̈̄ლ (ლოხუნთხილა̈̄ლ, ლა̈ჲგნთხილა̈̄ლე; ლა̈ჲგნთხილა̈̄ლნე) ბზ., ინთხლა̈ლ (ლა̈ხუნთხილალ, ლა̈ჲნთხილალე; ლა̈ჲნთხილა̈ლისგ) ბქ., გრდუვ. -- ფრთხილობს, ერიდება. კგლთხი რაგა̈დს მა̈გ ინთხლა̈ლ (ბქ. 300) -- ხმამაღალ ლაპარაკს ყველა ერიდება.
- ინკუ̄რე (ლოხუ̂ნუკუ̂ი̄რ, ლა̈ჲნუკუ̄რე; ლა̈ჲნუკუ̄რი ბზ., ლოხნუკუ̄რ, ლეჲნუკუ̄რე; ლეჲნუკუ̄რნე ლშხ.), ინკურე (ლა̈ხუ̂ნუკურ, ლა̈ჲნუკურე; ლა̈ჲნუკურისგ ბქ., ლა̈ხუ̂ნუკურ, ლა̈ჲნუკურე; ლა̈ჲნუკურნე ლნტ.), გრდმ. -- იხრის, ილუნავს. ზურაბდ ლა̈ჲნუკუ̄რე ქუთუ̄ლა̈რ (ბზ. 233) -- ზურაბმა მუხლები მოხარა.
- ინკუ̂ე (ა̈ხუ̂ინკუ̂, ა̈ნნიკუ̂; ა̈ნნიკუ̂ე ზს., ა̈ნნიკუ̂ნე ლნტ., ონნუკუ̂, ენნიკუ̂; ენნიკუ̂ე ლშხ.), გრდმ. -- ლუნავს, ხრის. ბერდ თხუ̂იმ ესნიკუ̂ (ბზ. 86) -- ბერმა თავი დახარა. თხუმ დეჲშა სგებინჩუ ინკუ̂ა (ბქ.) -- თავს არავის წინაშე არ იხრიდა.
- ინჟა̈რი (ა̈ხუ̂ნაჟა̈რ, ა̈ნნაჟრე; ა̈ნნაჟრი ბზ., ა̈ნნაჟრისგ ბქ.), ინჟარი (ოხნაჟარ, ენნაჟრე; ენნაჟრი) ლშხ., ინაჟა̈რი (ა̈ხუ̂ნაჟა̈რ, ა̈ნნაჟა̈რე; ა̈ნნაჟა̈რი) ლნტ., გრდმ. -- ითმენს. [მაჰენ მუხუ̂ბეს] დეშ ოხნაჟრა ტგტისგა ლიყუ̂რე (ბქ. 96) -- უმცროს ძმას ვერ მოუთმენია ნაცარში წოლა.
- ინსგლი (ოთგნსგელა̈ნ, ა̈დგნსგელა̈̄ნ; ა̈დგნსგელი ბზ., ოთგნსგელენ, ა̈დგნსგელან; ადგნსგელი ბქ., ოხგნსგელენ, ენგნსგელა̈̄ნ; ენგნსგელი ლშხ.), ინსკელი (ა̈თუ̂ინსკელენ, ა̈დინსკელან; ა̈დინსკელი) ლნტ., გრდუვ. -- სქელდება. შიდე ფექს, მარე ჩუ დემ ინსგლი (ბქ. 253) -- (შიგ) ფქვილს ყრის, მაგრამ მაინც არ სქელდება.

- ინტჲე̄ლ (ლა̈ხუნტჲე̄ლ, ლა̈ჲნტჲე̄ლე; ლა̈ჲნტჲე̄ლნე ბზ., ოსნატჲელ, ესნატჲელე; ესნატჲელნე ლშხ.), ინატლა̈უ̂ა̈ლ (ლა̈ხუ̂ნატლაუ̂ა̈ლ, ლა̈ჲნატლაუ̂ალე; ლა̈ჲნატლაუ̂ა̈ლი) ლნტ., გრდუვ. -- ნატრულობს. ლემუ̂ო̄დე̄ნს ლოქ ისგუ̂ეუ̂... მა̄ჲ ლოქ სგაჲ ესნატჲელედ (ლშხ. 52) -- მომიცია თქვენთვის, რაც თქვენ ინატრეთო.
- ინტყუ̂ი იგივეა, რაც არტყუ̂ი.
- ინღა (-ა̈̄შ, -- ბზ., -ა̈შ, -- ბქ., -ა̄შ, -- ლშხ.), ინალა (-ა̈ჲშ, --) ლნტ. -- ჟოლო. მი ინღა-ცი̄ნყა̈ ლალო̄ფა̄ლთე ლური (ბზ. 434) -- მე ჟოლოსა და მოცვის საჭმელად (სათქვლეფად) წავალ. ინალა ლიმა̈რიეს იმჷჲ (ლნტ.) -- ჟოლო მარიამობის თვეში მწიფდება.
- ინყაუ̂ა̈ლ იგივეა, რაც ინყაუ̂ა̈̄ლ.
- ინყაუ̂ა̈̄ლ (ოთჷნყაუ̂ა̈̄ლ, ა̈დჷნყაუ̂ა̄ლე; ა̈დჷნყაუ̂ა̈̄ლი) ბზ., ინყაუ̂ა̈ლ (ოთჷნყაუ̂ა̈ლ, ა̈დჷნყაუ̂ალე; ა̈დჷნყაუ̂ა̈ლისგ) ბქ., ინყაუ̂ა̄ლ (ლოხნაყუ̂ა̄ლ, ლეჲნაყუ̂ა̄ლე; ლეჲნაყუ̂ა̄ლნე) ლშხ., ინაყაუ̂ა̈ლ (ლა̈ხუ̂ნაყაუ̂ა̈ლ, ლა̈ჲნაყაუ̂ალე; ლა̈ჲნაყაუ̂ა̈ლი) ლნტ., გრდუვ. -- საუბრობს, მასლაათობს, ბაასობს, თავს იქცევს. ლადელუ̂შ ჟი იხუ̂რჲელიხ სოფელისა ი ინყაუ̂ა̄ლხ (ლშხ. 18) -- დღისით სოფელში მოგროვდებიან და თავს იქცევენ. დუ̂ეშტილადალუ̂ იშუ̂ემხ ი ინაყაუ̂ა̈ლხ (ლნტ. 45) -- ორშაბათამდე ისვენებენ და თავს იქცევენ.
- ინყა̈უ̂ (ლა̈ხუნყა̈უ̂, ლა̈ჲნყაუ̂ე; ლა̈ჲჷნყა̈უ̂ნე) ზს., ინყაუ̂ (ლოხნაყაუ̂, ლეჲნაყუ̂ე; ლეჲნაყუ̂ნე) ლშხ., გრდუვ. -- მასლაათობს, საუბრობს, თავს იქცევს. გრიშა ხა̈ნიერ ინყა̈უ̂ მეზუ̂ბელარმიყ (ბქ.) -- გრიშა დიდხანს მასლაათობს მეზობლებთან. დი̄ნა აფხნეგმოყ ინყაუ̂ (ლშხ.) -- გოგონა ამხანაგთან თავს იქცევს.
- ინყი (--, ა̈ნნაყა̈̄ნ; ა̈ნნა̈ყი ბზ., --, ა̈ნნაყან; ა̈ნნა̈ყი ბქ., --, ენნაყა̄ნ; ენნაყი ლშხ.), ინა̈ყი (--, ა̈ნნაყან; ა̈ნნა̈ყი) ლნტ., გრდუვ. -- ცხვება. ალ დიარ ინა̈ყი ჭირჟი გარ (ლნტ. 34) -- ეს პური

მხოლოდ ჭირის (დღეს) ცხვება.

- ინშდექი (--, ა̈დჷნშდექა̈̄ნ; ა̈დჷნშდექი ბზ., ადჷნშდექან; ადჷნშდექი ბქ., ედჲაშთქა̄ნ; ედჲაშთქი ლშხ.), ია̈შტექი (ა̈დია̈შტექან; ა̈დია̈შტექი) ლნტ., გრდუვ. -- მაკდება. ჩა̈̄ჟ ჩუ̂ა̈დჷნშდექა̈̄ნ (ბზ. 329) -- ცხენი დამაკდა.
- ინჩჷდე (ლოხუ̂ნა̈ჩიდ, ლა̈ჲნა̈ჩდე; ლა̈ჲნა̈ჩდი/ი̄ნე ბზ., ლა̈ჲნაჩდისგ ბქ., ლოხნეჩჷდ, ლეჲნეჩდე; ლეჲნეჩდი ლშხ.), იჩდინე (ლა̈ხუ̂ჩიდინ, ლა̈ჲჩიდნე; ლა̈ჲჩიდნისგ) ბქ., ინა̈ჩდე (ლა̈ხუ̂ნა̈ჩდ, ლა̈ჲნა̈ჩდე; ლა̈ჲნა̈ჩდი) ლნტ., გრდმ. -- {გა}ირევს, {შე}იერთებს. მი ლოქ ლა̈ჲდი სკა ლოქ ა̈მნა̈ჩდედ (ლნტ. 108) -- იქნება მეც გამირიოთო ("შემიერთოთო").
- ინჩჷდი-ხ (ა̈თუ̂ნა̈ჩდი̄ნა̈̄ნდ, ა̈დნა̈ჩდი̄ნა̈̄ნხ; ა̈დნა̈ჩდი̄ნიხ ბზ., ა̈დუ̂ჩიდნანდ, ა̈დჩიდნანხ; ა̈დჩიდნიხ ბქ., ოთნაჩდა̄ნდ, ედნაჩდა̄ნხ; ედნაჩდიხ ლშხ.) ინა̈ჩდი-ხ (ა̈თუ̂ნაჩდანდ, ა̈დნაჩდანხ; ა̈დნა̈ჩდიხ) ლნტ., გრდუვ. -- {შე}იყრება, {შე}იკრიბება, ერთდება. სკარობთეჲსგა ხუ̂ა̈ჲჷნ ეშდოხუშდ მეზგათეჟი ინჩჷდი (ბქ. 232) -- დღეობაზე ხშირად თხუთმეტამდე ოჯახი იკრიბება (ერთდება). ალ ჲერბი ჩუ̂ა̈დნაჩდანხ ი აჩადხ შუკუ̂ს (ლნტ. 121) -- ეს ორნი შეიყარნენ და წავიდნენ გზაზე.
- ინცუ̂ლა̈ლ იგივეა, რაც ინეცლა̈̄ლ.
- ინცუ̂ნა̈ლ იგივეა, რაც ი̄ცუ̂ნა̈̄ლ.
- ინცჷხე (ა̈თუ̂ნა̈ციხ, ა̈დნა̈ცხე; ა̈დნა̈ცხი ბზ., ა̈დნა̈ცხისგ ბქ., ოსნაცჷხ, ესნაცხე; ესნაცხი ლშხ.), ინა̈ცხე (ა̈სუ̂ნა̈ცხ, ა̈სნა̈ცხე; ა̈სნა̈ცხი) ლნტ., გრდმ. -- იმახსოვრებს. ალა მჷხმჷ̄რიდ ჩუ̂ა̈დნა̈ცხე (ბზ. 387) -- ეს მეღორემ დაიმახსოვრა. ბაბას ეჯმინ ჩუ̂ასონაცხა (ლნტ. 105) -- პაპას ესენი დაუმახსოვრებია.
- ინწირა̈ლ (ოთჷნწირალ, ა̈დჷნწირალე; ა̈დჷნწირა̈ლისგ) ბქ., გრდუვ. -- ძალმომრეობს. ჲა̈რ

ესერ მალჳანშჳ ინწირäლ ი ჲäრ -- ჯამშოშჳ (ანდ.) -- ვინ ქონებით ძალმომრეობს, ვინ კი -- ძალითო.

- ინწ̄გრე (äხჳგნწ̄ირ, äნგნწ̄გრე; äნგნწ̄ირნე ბზ., ოხგნწ̄გრ, ენგნწ̄გრე; ენგნწ̄გრნე ლშხ.), ინწგრე (ლოხუნწირ, ლäჲგნწგრე, ლäჲგწგრისგ ბქ., ახჳინწგრ, äნინწგრე; äნინწგრი ლნტ.), გრდმ. -- {და}იცლის, იწურავს, იწრუპავს. ყერილდ ზულჳა ჟი ლეჲგნწგრე (ბქ. 99) -- ნეზვმა ზღვა ამოწრუპა (ამოიწრუპა). ქჳერწილისა მäნკჳიი ლäმეზრäლს მäგ ინწგრე (ლნტ.) -- ქორწილში პირველ სადღეგრძელოს ყველა ბოლომდე ცლის (იცლის).
- ინჭითხე იგივეა, რაც იჭთხე.
- ინჭრე იგივეა, რაც იჭ̄ირი.
- ინჭ̄ურე (ოხუნჭჳირ, äნგნჭ̄ურე; äნუნჭ̄ური ბზ., ოხუნჭ̄ურ, ენნუჭ̄ურე; ენნუჭ̄ურნე ლშხ.), ინჭურე (ოხუნჭჳირ, äნგნჭურე; äნუნჭურისგ) ბქ., გრდმ. -- იკრებს, იგროვებს. [ცჳიცჳდ] იმგჳäჲ შდუგჳ არდა, მäგ ჟäნგნჭურე (ბქ. 30) -- კატამ, სადმე თაგვი თუ იყო, ყველა შეაგროვა (შეიგროვა).
- ინჭ̄ური (--, äნგნჭ̄ურäნ; äნგნჭური ბზ., ენუნჭ̄ურäნ; ენუნჭ̄ური ლშხ.), ინჭური (äნგნჭურან; äნგნჭური) ბქ., გრდუვ. -- გროვდება, {შე}იყრება. სოფელ ისგა ინჭურიჳ (ბქ. 296) -- სოფელი შეგროვდებოდა.
- ინხი, ინხენი (ოთინხ, äდნäხ; äდნäხნე ზს., ოთნახ, ედნახე; ედნახნე ლშხ.), ინäხნე (äთჳინხ, äდნახ; äდნახნე) ლნტ., გრდმ. 1. {ჩა}იტანიებს; ჩაიფენს. ჩაფჳლისკა ლინთჳისკა წერაქჳს ინäხნახ (ლნტ. 7) -- ზამთარში ფეხსაცმელში თომს იტანიებდნენ (ჩაიფენდნენ). 2. {წა}აქცევს, (ქვეშ) მოიყოლიებს. [äმირმდ მაბურგა] äდნäხ (ბქ. 318) -- ამირანმა მოჭიდავე წააქცია (ქვეშ მოიქცია). ჟელდ ქäჯ ჩჳäდნäხ (ლნტ. 199) -- ძაღლმა ქაჯი წააქცია. ალ სკიმ

ლიცს ათონაჴა (ლნტ. 10) -- მდინარეს ეს ვეძა ქვეშ მოუქცევია.

- ინხუწი (ოთნახუწა̈ნ, ა̈დნახწუა̄̈ნ; ა̈დნახწუ̂ი ბზ., ა̈ხუ̂ნახუ̂წენ, ა̈ნნახუ̂წან; ა̈ნნახუ̂წი ბქ.), ინახუ̂წი (ოხნახუ̂წენ, ედნახუ̂წა̄̈ნ; ედნახუ̂წი ლშხ., ა̈თუ̂ნახუ̂წენ, ა̈ნნახუ̂წან; ა̈ნნახუ̂წი ლნტ.), გრდუვ. -- ვიწროვდება. სა̈ნცხუ̂რა̈რ... ქა̈მშხენ ჟი ინხუწიხ (ბქ. 241) -- სათოფურები გარედან ვიწროვდება.
- ინჯრა̄ნე იგივეა, რაც ინჯრი̄ნე.
- ინჯრი̄ნე (ა̈თუ̂ჯერინ, ა̈დჯერნე; ა̈დჯერნი ბზ., ა̈დჯერნისგ ბქ.), ინჯრა̄ნე (ოთგნჯერა̄ნ, ედგნჯერა̄ნე; ედგნჯერა̄ნნე ლშხ.), ირჯენე (ა̈თუ̂ირჯენ, ა̈დირჯენე; ა̈დირჯენი ლნტ.), გრდმ. -- თან მიჰყავს, იახლებს. როსტომ ხეხუ̂ს ინჯრინე (ბზ. 235) -- როსტომს ცოლი მიჰყავს. ჭაბიგუ̂დ სგა ლა̈დჯერნე აფხნეგ (ბზ. 269) -- ჭაბუკმა თან იახლა ამხანაგი. სგოხჯერნედ ტებდითე [მეთხუ̂ა̈რ] (ბქ. 15) -- მონადირე სითბოში შემოვიყვანეთ. [ძახლარ] მინე მეხუ̂ბარალსი̄ ინჯრა̄ნეხ (ლშხ 30) -- მძახლები თავიანთი საძმოს ხალხსაც იახლებენ. ალეს ლაუ̂დილა დემოხ ირჯენდახ (ლნტ. 227) -- ამას დები არსად იახლებდნენ.
- ინჯუ̂ი (ოხუნჯუ̂ა̈ნ, ა̈ნუნჯუ̂ა̄̈ნ; ა̈ნუნჯუ̂ი ბზ., ა̈ხუნჯუ̂ენ, ა̈ნგნჯუ̂ან; ა̈ნგნჯუ̂ი ბქ., ოხუნჯუ̂ენ, ენუნჯუ̂ა̄ნ; ენუნჯუ̂ი ლშხ., ა̈ხუ̂ინჯუ̂ენ, ა̈ნინჯუ̂ა̈ნ; ა̈ნინჯუ̂ი ლნტ.), გრდუვ. -- {წა}იქცევა, ემხობა. ბაჰ ჟ'ა̈ნუნჯუ̂ა̄̈ნ (ბზ. 354) -- მღვდელი წაიქცა (დაემხო). და̈უ̂ ჟ'ალუნჯუ̂ელი ი ჩუ̂ალდაგა̈რ (ლნტ. 279) -- დევი წაქცეულა (დამხობილა) და მომკვდარა.
- ინჯარა (-ა̈ჲშ, -ა̈ლ) ლნტ. -- იჯარა. გიმ გულუ̂ან ინჯარაუ̂შ ჟი ლგკიდ (ლნტ. 109) -- მიწა იჯარით გვქონდა აღებული.
- ინჯა̈რ (-იშ, --) ბქ. -- ჯავრი. ინჯა̈რს შდგქმი ლელგუ̂ი ესერ ოხყუ̂იფა (ანდ.) -- ჯავრს ძირი კბილი (საძირის კბილი) ამოუძვრიაო.

- იჲა̄ლ იგივეა, რაც იჰია̈̄ლ.
- იჲზენი იგივეა, რაც იძჰენი.
- იჲნი იგივეა, რაც იჰნი.
- იჲსენი იგივეა, რაც იძჰენი.
- იპა̈ნტი იგივეა, რაც იპა̈̄ნტი.
- იპა̈ტიუ̂ე (ლა̈ხუ̂პა̈ტიუ̂, ლა̈ჲპა̈ტიუ̂ე; ლა̈ჲპა̈ტიუ̂ნე ბზ., ლა̈ჲპატიუ̂ისგ ბქ., ლოხპატიუ̂, ლეჲპატიუ̂ე; ლეჲპატიუ̂ნე ლშხ.), გრდმ. -- პატიებს (იპატიებს). ბა̄ზი ლოქ ქა მიპატიუ̂ ჭაშცახან ლიყუ̂ნეხენ (ლშხ. 78) -- ამაღამ მაპატიე (მიპატიე) ქმართან არ დაწოლა.
- იპა̄ნტა̄ლ-ხ (ა̈თუ̂პა̄ნტა̄ლა̈ნდ, ა̈დპა̄ნტა̄ლა̈̄ნხ; ა̈დპანტა̈̄ლიხ ბზ., ა̈თუ̂პანტალდ, ა̈დპანტალხ; ა̈დპანტა̈ლიხ ბქ.), იპი̄ნტა̄ლ-ხ (ოთპი̄ნტა̄ლა̄ნდ, ედპი̄ნტა̄ლა̄ნხ; ედპი̄ნტა̄ლიხ) ლშხ., იპინტა̈ლხ (ა̈თუ̂პინტალანდ, ა̈დპინტალანხ; ა̈დპინტალიხ) ლნტ., გრდუვ. -- იფანტებიან. ხა̈ლხ იპინტა̈ლხ ეჩოხ-ამოხ (ლნტ. 178) -- ხალხი აქეთ-იქით იფანტება.
- იპა̈̄ნტი (--, ა̈დპა̄ნტა̈̄ნ; ა̈დპა̈̄ნტი) ბზ., იპა̈ნტი (ა̈დპანტან; ა̈დპა̈ნტი) ბქ., იპი̄ნტი (--, ედპი̄ნტა̄ნ, ედპი̄ნტი) ლშხ., იპინტი (--, ა̈დპინტან; ა̈დპინტი) ლნტ., გრდუვ. -- იფანტება, იშლება. ხა̈ლხ ქა̈დპანტან ნებოზს (ბქ.) -- ხალხი საღამოს დაიფანტა. ლახორ ჩუ̂ა̈დპინტან (ლნტ. 280) -- საკრებულო დაიშალა.
- იპინტა̄ლ-ხ იგივეა, რაც იპა̄ნტა̈̄ლ-ხ.
- იპინტი იგივეა, რაც იპა̈̄ნტი.
- იპი̄ნტა̄ლ-ხ იგივეა, რაც იპა̄ნტა̈̄ლ-ხ.
- იპი̄ნტი იგივეა, რაც იპა̈̄ნტი.
- იპო̈̄რჲელ, იპუ̂ე̄რიე̄ლ (ლა̈ხუ̂პო̈̄რჲე̄ლ, ლა̈ჲპო̈̄რჲე̄ლე; ლა̈ჲპო̈̄რჲე̄ლი) ბზ., იპორელ

(ლა̈ხჳ̂პორალ, ლა̈ჲპორალ; ლა̈ჲპორალისგ) ბქ., იპე̄ნა̄ლ (ლოხპე̄ნა̄ლ, ლეჲპე̄ნა̄ლე; ლეჲპე̄ნა̄ლნე) ლშხ., იპერიელ (ლახჳ̂პერიელ, ლა̈ჲპერიელე; ლა̈ჲპერიელი) ლნტ., გრდუვ. -- დაფრინავს. დეცქა ნა̈პო̄ლ დეშ იპჳ̂ე̄რიე̄ლ (ბზ. 396) -- ცაში ჩიტი ვერ დაფრინავს. ჳ̂ერბ ჟიქაქა გარ იპორელ (ბქ.) -- ორბი მხოლოდ ზევით დაფრინავს.

- იპრისდი (ოხჳ̂პირსდა̈ნ, ა̈ნპირსდა̈̄ნ; ა̈ნპირსდი ბზ., ა̈ნპრისდან; ანპირსდი ბქ., ოხპრისდენ, ენპრისდა̈̄ნ; ენპრისდი ლშხ.), იპრისტი (ა̈ხჳ̂პრისტენ, ა̈ნპრისტან; ა̈ნპრისტი) ლნტ., გრდუვ. -- ინათლება. მი ძღჷდ ხჳ̂ა̈სჳ̂ ეჩქე̄, ჟი ჲე̄რ ოხჳ̂პრისდა̈ნ (ბზ.) -- მე დიდი ვიყავი მაშინ, როცა მოვინათლე.
- იჟახურა̈̄ლ (ლა̈ხჳ̂ჟა̈ხურა̈̄ლ, ლა̈ჲჟახურა̄ლე; ლა̈ჲჟახურა̈̄ლნე ბზ., ლოხჳ̂ჟახურალ, ლა̈ჲჟახურალ; ლა̈ჲჟახურა̈ლისგ ბქ.), იჟხჲელ (ლოხჟახჲელ, ლეჲჟახჲელე; ლეჲჟახჲელნე) ლშხ., იჟახჲელ (ლახჳ̂ჟახჲელ, ლა̈ჲჟახჲელე; ლა̈ჲჟახჲელი) ლნტ., გრდუვ. -- ტრაბახობს. ქა̈მ შგურა̈რ ქორს ესერ ლჷმჟახურა̈ლ (ანდ. 148) -- გარეთ შერცხვენილი შინ ტრაბახობდაო.
- იჟა̈გნე იგივეა, რაც იჟგენი.
- იჟგენი (ა̈თჳ̂იჟგ, ა̈დჟა̈გ; ა̈დჟა̈გნე ზს., ოთჟაგ, ედჟაგე; ედჟაგნე ლშხ.), იჟა̈გნე (ქა̈თჳ̂იჟგ, ქა̈დჟა̈გ; ქა̈დჟა̈გნე) ლნტ., გრდმ. -- {მო}ირჩენს, იმთელებს. ჟელ ლალო̄კოშ იჟგენი ლჷქა̈ჩს (ბზ.) -- ძაღლი ლოკვით ირჩენს ჭრილობას.
- იჟომე იგივეა, რაც იჟჳ̂მე.
- იჟომი იგივეა, რაც იჟჳ̂მი.
- იჟოლნე იგივეა, რაც იჟლჳ̂ა̄ნე, იჟლუნე.
- იჟრი (ა̈თჳ̂ჟირა̈ნ, ა̈დჟირა̈̄ნ; ა̈დჟირი ბზ., ათჳ̂ჟირენ, ა̈დჟირან; ა̈დჟირი ბქ.), გრდუვ. -- სველდება. ლათ უჩხაისგა ა̈თჳ̂ჟირენ (ბქ.) -- გუშინ წვიმაში დავსველდი. შდრ. იძღრი.

- იჟუ̈̄ლინი (ოთჟულინა̈ნ, ა̈დჟუ̈̄ლინა̈̄ნ; ა̈დჟუ̈̄ლინი) ბზ., იჟულინი (ა̈თუ̂ჟულინენ, ა̈დჟულინან; ადჟულინი) ბქ., იჟუ̄ლინი (ოთჟუ̄ლი̄ნენ, ედჟუ̄ლი̄ნა̄ნ; ედჟუ̄ლი̄ნი) ლშხ., გრდუვ. -- {გამო}ექანება, გაჭენდება. ჯეც ქა̈დჟულინა̈ნ ყორქა (ბქ. 136) -- მხეცი გაქანდა გარეთ.
- იჟუ̂მე (ა̈ხუ̂ჟო̈მ, ა̈ნჟომე; ა̈ნჟო̈მნე ბზ., ა̈ხუ̂ჟემ, ა̈ნჟომე; ა̈ნჟემისგ ბქ., ოხჟომ, ენჟომე; ენჟომნე ლშხ.), იჟომე (ა̈ხუ̂ჟომ, ა̈ნჟომე; ა̈ნჟომი) ლნტ., გრდმ. -- იშლის. დი̄ნა დე̄მ იჟუ̂მე მიჩა ლი̄ქუ̂ს (ბზ. 379) -- გოგო არ იშლის თავის ნათქვამს. გიორგიდ მა̈დ ა̈ნჟომე ლიზი (ლნტ. 178) -- გიორგიმ არ დაიშალა წასვლა.
- იჟუ̂მი (ოხჟომა̈ნ, ა̈ნჟომა̈̄ნ; ა̈ნჟუ̂ემი ბზ., ა̈ხუ̂ჟომენ, ა̈ნჟომან; ა̈ნჟემი ბქ., ოხჟომენ, ენჟომა̄ნ; ენჟომი ლშხ.), იჟომი (ა̈ხუ̂ჟომენ, ა̈ნჟომან; ა̈ნჟომი) ლნტ., გრდუვ. -- იშლება, ირევა. ჰასუ̂იშ ი ლამუარ უშხუ̂ართე ჟი იჟუ̂მიხ (ბქ. 233) -- ასული და მამული (მამის სახლი) ერთმანეთში აირევიან.
- იჟღამურა̈ლ იგივეა, რაც იჟღჳრო̈̄ლჲელ.
- იჟღრე იგივეა, რაც იშხრე.
- იჟღუნე (ოთჟოღუ̂ინ, ა̈დჟოღ{უ̂}ნე; ა̈დჟოღ{უ̂}ნი) ბზ., იჟღუ̂ა̄ნე (ოხჟოღუნ, ენჟოღუ̂ნე; ენჟოღუ̂ნი) ლშხ., იჟოღნე (ა̈ხუ̂ჟოღან, ა̈ნჟოღნე; ა̈ნჟოღნი) ლნტ., გრდმ. -- იმარაგებს, იმყოფინებს. ალ მა̄რე ზექიშუ̂ ნაფა̈სშუ̂ დია̈რს იჟღუნა (ბზ. 299) -- ეს კაცი შეშის საფასურით პურს იმარაგებდა.
- იჟღუ̂ა̄ნე (ოთჟოღა̈ნ, ა̈დჟოღა̄ნე; ა̈დჟოღა̈̄ნნე ბზ., ლოხჟოღუ̂ა̄ნ, ლეჲჟოღუ̂ა̄ნე; ლეჲჟოღუ̂ა̄ნნე ლშხ.), იჟღუ̂ანი (ა̈დუ̂ჟელნ, ა̈დჟელნე; ა̈დჟელნისგ) ბქ., იჟოღნე (ა̈თუ̂ჟოღა̈ნ, ა̈დჟოღნე; ა̈დჟოღნი) ლნტ., გრდმ. -- თან "წაიძღვანიებს", წაიღებს, გაიყოლებს. გრიშად ლამშათე ლეუ̂იზ მოდ' ა̈დჟელნე (ბქ.) -- გრიშამ სამუშაოზე საგზალი არ "წაიძღვანა". ამჟი ხოჩა

ლელდელ ერ ხახალან ფუ̂ირ, კრაუ̂ა̈ტს ლოქ ა̈დჟოლუ̂ნოლ ლალდალხო (ლნტ. 228) -- ძროხა ასე კარგი მოსამწყემსი რომ მგონებოდა, საწოლს წავილებდი (წავიძლვანიებდი) სამწყემსავშიო.

- იჟლუ̂ი̂̄ნე (ა̈თუ̂იჟლუ̂, ა̈დჟუ̂ელუ̂; ა̈დჟუ̂ელუ̂ნე) ბზ., იჟლუ̂ა̂̄ნე (ლოხჟოლუ̂ა̂̄ნ, ლეჲჟოლუ̂ა̂̄ნე; ლეჲჟოლუ̂ნი ლშხ.), იჟლუ̂ინე (ლა̈ხუ̂ჟელუ̂ინ, ლა̈ჲჟელნე; ლაჲჟელნისგ) ბქ., იჟუ̂ელნე, იჟოლნე (ლა̈ხუ̂იჟლუ̂, ლა̈ჲჟუ̂ელ; ლა̈ჲჟუ̂ელნე \ ა̈თუ̂ჟოლა̈ნ, ა̈დჟოლნე; ა̈დჟოლნი) ლნტ., გრდმ. -- წინ იმძლვარებს. უ̂ოქუ̂რე კუ̂იკუ̂ა̈̄ლ სგუ̂ებინ ესჟოლა̈̄ნე (ბზ. 340) -- ოქროს გორგალი წინ წაიმძლვარა.
- იჟლგრო̈̄ლჲე̄ლ (ოთჟლგრო̈̄ლჲე̄ლ, ა̈დჟლგრო̈̄ლჲე̄ლე; ა̈დჟლგრო̈̄ლჲე̄ლნე) ბზ., იჟლამურა̈ლ (ლოხუ̂ჟლამურა̈ლ, ლეჲჟლამურა̈ლე; ლეჲჟლამურა̈ლისგ) ბქ., იჟლგ̄რჲელ (ლოხჟლგ̄რჲელ, ლეჲჟლგ̄რჲელე; ლეჲჟლგ̄რჲელნე) ლშხ., გრდუვ. -- ღნავის. ციცუ̂ იჟლამურა̈ლ (ბქ. 315) -- კატა ღნავის.
- იჟხჲელ იგივეა, რაც იჟახურა̈̄ლ.
- ირაგე, ირა̈̄გე იგივეა, რაც ი̄რგე.
- ირბიე̄ლ (ა̈ხურბჲე̄ლა̈ნ, ა̈ნგრბიე̄ლა̈̄ნ; ა̈ნგრბიე̄ლი) ბზ., ირბიელ (ოხურბიელ, ა̈ნგრბიელე; ა̈ნგრბიელისგ ბქ., ოხურბიელ, ანგრბიელე; ანგრბიელნე ლშხ., ა̈ხუ̂ირბიელ, ა̈ნირბიელე; ა̈ნირბიელი ლნტ.), გრდუვ. -- აცხობს (პურს), ხაბაზობს. ლემესგს ხუ̂ა̈̄შუ̂ედ, ქა ხუ̂ირბიე̄ლდ (ბზ. 11) -- ცეცხლს ვანთებთ, პურს ვაცხობთ. მე̄რმა ლადელ აჯალ ა̈ნგრბიე̄ლა̈̄ნ მინე დი (ბზ. 245) -- მეორე დღეს კვლავ გამოაცხო პური მათმა დედამ. ნებოზს, ჩუ იბუ̂რი ეჩქას, ქა ირბიელხ (ბქ. 5) -- საღამოს რომ დაბნელდება, პურს გამოაცხობენ. ხოშა ლამზგრ ბეჩმჾყ ქა ირბიელხ ტაბლარს, თაშა̈̄რალს (ლშხ. 28) -- დიდ სალოცავ ქვასთან გამოაცხობენ ტაბლებს,

ხაჭაპურებს. ლინთჷ̂ისა თორნქა დემ ხჷ̂ირბიელდ (ლნტ.) -- ზამთარში თონეში არ ვაცხობთ.

- ირგიჷ̂ა̈ლ-ხ (ოთრიგჷ̂ა̈̄ლა̈̄ნდ, ა̈დრიგჷ̂ა̈̄ლა̈̄ნხ; ა̈დრიგჷ̂ა̈̄ლიხ) ბზ., ირგაჷ̂ა̈ლ-ხ (ჩჷ̂ა̈თრიგჷ̂ალანდ, ჩჷ̂ა̈თრიგჷ̂ალანხ; ჩჷ̂ა̈თრიგჷ̂ა̈ლიხ ბქ., ჩჷ̂ა̈თჷ̂რიგაჷ̂ალანდ, ჩჷ̂ა̈დრიგაჷ̂ალანხ; ჩჷ̂ა̈თრიგაჷ̂ალიხ ლნტ.), ირგაჷ̂ა̄ლ-ხ (ოთრიგჷ̂ა̄ლა̄ნდ, ედრიგჷ̂ა̄ლა̄ნხ; ედრიგჷ̂ა̄ლიხ) ლშხ., გრდუვ. -- რიგდებიან, თანხმდებიან. ა̈ლჲა̈რ ჩჷ̂ა̈დრიგჷ̂ა̈̄ლა̈̄ნხ (ბზ. 390) -- ესენი მორიგდნენ.
- ირდა̈̄ლი (ოხურდა̈̄ლ, ა̈ნგრდა̈̄ლე; ა̈ნგრდა̈̄ლნე) ბზ., ირდა̈ლი (ოხურდა̈ლ, ანგრდალე; ა̈ნგრდა̈ლისგ ბქ., ა̈ხჷ̂ირდა̈ლ, ა̈ნირდალე; ა̈ნირდალი ლნტ.), ირდა̄ლი (ოხურდა̄ლ, ენგრდა̄ლე; ენგრდა̄ლნე) ლშხ., გრდმ. -- {და}ზრდის. ჭყინტდ ფა̈კჷ̂ნა̈რ ჟ'ა̈ნგრდა̄ლე (ბზ. 395) -- ვაჟმა ლეკვები დაზარდა.
- ირდი1 (ოხჷ̂ირდ, ა̈ნირდ \ ა̈ნგრდე; ა̈ნგრდი̄ნე ბზ., ა̈ხჷ̂ირდ, ა̈ნირდ; ა̈ნგრდინე ბქ., ოხურდ, ენგრდე; ენგრდნე ლშხ., ა̈ხჷ̂ირდ, ა̈ნგრდე; ა̈ნგრდინე ლნტ.) -- 1. გრდმ. -- {ი}ზრდის. ალ ბეფშჷ̂ ლა̈ჩჷ̂{დ} ჟ'ა̈ნგრდე (ბზ. 333) -- ეს ბავშვი ირემმა გაზარდა. ზურალს ეჯია̈ჲ ჟ'ოხორდა (ბქ. 316) -- ქალს ისიც გაუზრდია.
- ირდი2 (ა̈ხჷ̂გრდა̈ნ, ა̈ნგრდა̈̄ნ; ა̈ნგრდი ბზ., ა̈ნგრდან; ა̈ნგრდი ბქ., ოხგრდენ, ენგრდა̄ნ; ენგრდი ლშხ., ა̈ხჷ̂ირდენ, ა̈ნირდან; ა̈ნირდი ლნტ.), გრდუვ. -- იზრდება. კალმახ კჷ̂ეცანშჷ̂ ჟ'ალგრდე̄ლი (ბზ. 414) -- თევზი ხორბლით გაზრდილა. ამეჩუ ცხეკ დემ ირდი (ლნტ. 4) -- აქ ტყე არ იზრდება. ალ ბოფშა̈რ ჟ'ა̈ნირდანხ (ლნტ 242) -- ეს ბავშვები გაიზარდნენ.
- ირდჷ̂ნე (ა̈თურდჷ̂ინ, ა̈დურდუნე; ა̈დურდჷ̂ინნე ბზ., ა̈დურდუნისგ ბქ., ოთურდუნ, ედურდუნე; ედურდუნნე ლშხ., ა̈თჷ̂ირდჷ̂ინ, ა̈დირდჷ̂ნე; ა̈დირდჷ̂ნი ლნტ.), გრდმ. -- იყოლიებს. გიორგიდ კუმა̈შ მეჷ̂არ ა̈დირდჷ̂ნე (ლნტ. 177) -- გიორგიმ საქონელი ბლომად იყოლია. მაგ ეჩა

მოთჲა̄ლ ლი, ხოფშირა ფურალ ედურდუნას (ლშხ. 5) -- ყველა იმას ცდილობს, მეტი ძროხა იყოლიოს.

- ირეკ (-იშ, -ა̈ლ ბზ., ირკალ ლშხ.) -- ნივნივი (შდრ. დიალ. კავი, კაკვი). ქორა̈ ირეკ მა̈გ მეჯდე მა̄რ ა̈გითე (ბზ.) -- სახლის სახურავის ნივნივი სულ მოტანილი მაქვს შინ.
- ირეკა̈ნი იგივეა, რაც ირკა̈ლი.
- ირეკნე იგივეა, რაც ირკი̄ნე.
- ირექუ̂ა̈ლ იგივეა, რაც ირქუ̂ა̈̄ლ.
- ირეყნე იგივეა, რაც ირყი̄ნე.
- ირეჭა̈ლ იგივეა, რაც ილჭა̈̄ლ.
- ირთხინ, ჲერთხილ (-იშ, --) ზს., ირთხინ (-იშ, --) ქს. -- ციდა. კამინს ლადეღუ̂შ იცხემ, ირთხინს -- ლე̄თუ̂შ (ბზ. 375) -- დღისით მტკაველს იზრდება, ღამით -- ციდას.
- ირკა̈ლი (ლა̈ხუ̂რეკა̈ლ, ლა̈ჲრეკლე; ლა̈ჲრეკლი ბზ., ლა̈ჲრეკლისგ ბქ.), ირკალი (ლოხრეკალ, ლეჲრეკლე; ლეჲრეკლი) ლშხ., ირეკა̈ნი (ლა̈ხუ̂რეკა̈ნ, ლა̈ჲრეკანე; ლა̈ჲრეკა̈ნი) ლნტ., გრდმ. -- {გა}ირეკავს, წინ გაიგდებს. მა̄ლდ ლა̈ჲრეკლე ჯო̈გ (ბზ. 315) -- მელამ წინ გაიგდო ჯოგი. სეგზდ უ̂ეთხმალ სგებნაუ̂ ლა̈ჲრეკლე (ბქ. 11) -- სეგზმა პირუტყვი წინ გაიგდო. [მელდელს] ლახორეკნა ხამა̈რე ჯუ̂ეგ (ლნტ. 213) -- მწყემსს გაურეკავს ღორების კოლტი.
- ირკი̄ნე (ოხუ̂ირკ, ა̈დრეკ; ა̈დრეკნე ბზ., ოხრეკ, ენრეკე; ენრეკნე ლშხ.), ირკინე (ა̈ხუ̂ირკ, ა̈ნრეკ; ა̈ნრეკნე) ბქ., ირეკნე (ა̈ხუ̂ირკ, ა̈ნრეკ; ა̈ნრეკნე) ლნტ., გრდმ. 1. იკიდებს. ბერდ ა̈დრეკ უ̂ოლა̈რ (ბზ. 86) -- ბერმა გადაიკიდა ოლარი. 2. იხვედრებს, იკარებს. ალ დეი ცჷჯემდს ირკინე ისგა̈ხი (ბქ. 256) -- ის არც მშვილდ-ისარს იკარებს ახლოს.
- ირმი იგივეა, რაც ჷრმი.

- ირო̄ცი (ოთრო̄ცენ, ედრო̄ცა̄ნ; ედრო̄ცი) ლშხ., იროცი (ა̈თუ̂როცენ, ა̈დროცა̈ნ; ა̈დროცი) ლნტ., გრდუვ. -- {გა}ოცდება, გიჟდება, ჭკუაზე იშლება. ეჯჲარ ჩუ ღო̄თ ედროცა̄ნდახ (ლშხ. 52) -- ისინი კინაღამ გაგიჟდნენ.
- ირუ̂ი იგივეა, რაც ირჰი.
- ირქუ̂ა̄ლ (ოხუ̂რექუ̂ა̈ნ, ა̈ნრექუ̂ა̄ნ; ა̈ნრექუ̂ი) ბზ., ირქუ̂ა̈ლ (ა̈ხუ̂რექუ̂ენ, ა̈ნრექუ̂ან; ა̈ნრექუ̂ი) ბქ., ირქუ̂ა̄ლ (ოხრექუ̂ენ, ენრექუ̂ა̄ნ; ენრექუ̂ი) ლშხ., ირექუ̂ა̈ლ (ა̈ხუ̂რექუ̂ენ, ა̈ნრექუ̂ან; ა̈ნრექუ̂ი) ლნტ., გრდუვ. -- იცვამს, იმოსება, {გამო}ეწყობა. ყჹრემ-შაუ̂ხან ჟი ლა̈ჲრექუ̂ა̄ნ ხოჩა̄მდ (ბზ. 252) -- ყირიმშავხანი კარგად შეიმოსა (გამოეწყო). ლახუ̂ბა მესმად ა̈ნრექუ̂ა̈ნხ (ბქ. 150) -- ძმები მესამედ შეიმოსნენ. სახრებთე მე̄ზი ჟ'ენრექუ̂ი მაგ მახე ლერქუ̂ალშუ̂ (ლშხ. 25) -- წირვაზე წამსვლელი ყველა ახალ ტანსაცმელში გამოეწყობა. სეგზ ჟ'ა̈ნრექუ̂ან ეჩეჩუ (ლნტ. 162) -- სეგზი იქ შეიმოსა.
- ირყი̄ნე (ლა̄ხუ̂ირყ, ლა̈ჲრეყ; ლა̈ჲრეყნე ბზ., ლოხუ̂რეყ, ლეჲრეყე; ლეჲრეყნე ლშხ.), ირყინე (ლა̈ხუ̂ირყ, ლა̈ჲრეყ; ლა̈ჲრეყნე) ბქ., ირეყნე (ლა̈ხუ̂ირყ, ლა̈ჲრეყე; ლა̈ჲრეყნი) ლნტ., გრდმ. -- {შე}მოიკრავს. მუწუ̂რი ლაგუ̂ანა ლა̈დელ ტეტს დემის ირყინა (ბქ. 288) -- სისხლის ამღები ტირილის დღეს ხელს არ შემოიკრავდა.
- ირშგი̄ნე (--, ა̈ნრეშგ; ა̈ნრეშგნე) ბზ., იშგრინე (--, ანშგერ; ა̈ნშგერნე ბქ., --, ენშგერე; ენშგერნე ლშხ.), იშკერე (--, ა̈ნშკერ; ანშკერნე) ლნტ., გრდუვ. -- იყრის ფუტკარი, მრავლდება. ლუ̂ებდ ა̈ნრეშგ (ბზ.) -- ფუტკარმა (სკამ) იყარა. გუშგუ̂ე ლალღობად ქე̄ნშგერე (ლშხ.) -- ჩვენმა ფუტკარმა ("საკემ") იყარა. სემი ლუ̂ებდ ეშხუ ლა̈დელ ა̈ნშკერ (ლნტ.) -- ფუტკარის სამმა სკამ ერთ დღეს იყარა.
- ირში1 (ოთირშ, ა̈დჷრშე \ ა̈დირშ; ა̈დჷრში̄ნე ბზ., ა̈თუ̂ირშ, ადჷრშე; ა̈დირშნე ბქ., ოთჷრშ,

ედჷრშე; ედჷრშნე ლშხ., ა̈სჳ̂ირშ, ა̈სირშე; ა̈სირშინე ლნტ.), გრდმ. -- ქვეშ იფენს, იშლის. მიჯნე̄მ ღა̈რთ ა̈დირშ (ბზ. 237) -- თვითონ ნაბადი გაიშალა. ჩუქა ირშიხ ტუფვს (ბქ. 236) -- ქვეშ ტყავს იფენენ.

- ირში2 (--, ა̈დჷრშა̈̄ნ; ა̈დჷრში ბზ., --, ა̈დირშან; ა̈დირში ბქ., --, ედჷრშა̄ნ; ედჷრში ლშხ., --, ა̈დჷრშან; ა̈დჷრში ლნტ.), გრდუვ. -- იშლება, იგება ქვეშ. ლაყჳ̂რა მიჩეჳ̂შ ჩჳ̂ა̈დირშან (ბქ.) -- ლოგინი თავისით გაიშალა.
- ირშჳ̂ენი იგივეა, რაც ირშჳ̂ნი.
- ირშჳ̂ნი (ა̈ხჳ̂ჷრშონა̈ნ, ა̈ნჷრშონა̈̄ნ; ა̈ნჷრშო̈ნი ბზ., ა̈ნჷრშონან; ა̈ნჷრშონი ბქ., ოხურშონენ, ენჷრშონა̄ნ; ენჷრშონი ლშხ.), ირშჳ̂ენი (ახჳ̂ირშჳ̂ენ{ენ}, ა̈ნირშონა̈ნ; ა̈ნირშონი) ლნტ., გრდუვ. -- იხსენება. ღერმეთ დეცჟი ესერ ირშჳ̂ნი ი ქჳ̂ინ ეჯაბუასდთე (ანდ.) -- ღმერთი ცაზე იხსენება, სული -- საიქიოშიო. ეჩანღო ალ კეც უწმინდურდ ირშჳ̂ენდა (ლნტ. 5) -- იმის შემდეგ ეს ქვევრი უწმინდურად იხსენებოდა.
- ირჩხჷნე (ა̈ხჳ̂რჷჩხინ, ლა̈ჲრჷჩხნე; ლა̈ჲრჷჩხნი ბზ., ა̈ნრჷჩხნე; ა̈ნრჷჩხნი ლნტ., ა̈ნრჷჩხნისგ ბქ., ოთრჷჩხჷნ, ედრჷჩხნე; ედრჷჩხნი ლშხ.), გრდმ. -- ირეცხავს, ივლებს. ჭყინტდ თე̄რა̈ლ ლა̈ჲრჷჩხნე (ბზ. 331) -- ვაჟმა თვალები გამოიბანა (გამოირეცხა).
- ირწჳ̄ლა̈̄ლ (ოთრუწჳ̄ლა̈̄ნ, ა̈დრუწჳ̄ლა̈̄ნ; ა̈დრუწჳ̄ლი) ბზ., ირწჳ̂ელ (ლა̈ხჳ̂რეწჳ̂ალ, ლა̈ჲრეწჳ̂ალე; ლა̈ჲრეწჳ̂ა̈ლისგ) ბქ., ირწჳ̄ლა̄ლ (ოთრუწჳ̄ლენ, ედრუწჳ̄ლა̄ნ; ედრუწჳ̄ლი) ლშხ., ირწულა̈ლ (ა̈თჳ̂რუწულენ, ა̈დრუწულან; ადრუწული) ლნტ., გრდუვ. -- იჭიმება, იზმორება, სწორდება, იმართება. მერმა ფად ლა̈ჲრეწჳ̂ალე (ბქ. 313) -- მეორედ გაიზმორა.
- ირწყჳ̂ეჳ̂ი, იურწყჳ̂ეჳ̂ი (ა̈თურწყჳ̂ეჳ̂, ა̈დურწყოჳ̂ე; ა̈დურწყჳ̂ეჳ̂ნე ბზ., ა̈თჳ̂ურწყოჳ̂, ა̈დურწყოჳ̂ე; ადჷრწყოჳ̂ი ლნტ.), იურწყ{ო}ჳ̂ი (ოთურწყოჳ̂, ედურწყჳ̂ე; ედურწყჳ̂ნე)

ლშხ., რელიგ., გრდუვ. -- იმარხულებს (მარხვას შეინახავს). სოფელ ღალ ჩუ̂ალურწყუ̂ლე̄ლი (ბზ. 26) -- სოფელს უმარხულებია (მარხვა დაუცავს).

- ირჭა̄ლ იგივეა, რაც ილჭა̈̄ლ.
- ირჳენე იგივეა, რაც ინჳრინე.
- ირჰი (--, ა̈დრჷჰა̈̄ნ; ა̈დრჷჰი ბზ., --, ა̈დრჷჰა̈ნ ბქ.), ირუ̂ი (--, ედრუა̄ნ{და}; ედრუუ̂ი ლშხ., --, ა̈დრუუ̂ან; ა̈დრუუ̂ი ლნტ.), გრდუვ. -- თენდება. მე̄რუ̂ა ლადა̈ღ ჩ'ა̈დრჷჰა̈̄ნ (ბზ. 440) -- მეორე დღეს გათენდა. ჩუ ერ ედრუა̄ნდა, ლაგა̄გიჟი ეშ მჷრ კი̄უ̂ა (ლშხ. 61) -- რომ გათენდა, ზღურბლზე რაღაც კიაფობდა. ჩუ̂ალრუუ̂ელი (ლნტ. 254) -- გათენებულა.
- ისაბრა̈ლი იგივეა, რაც ისბრა̈̄ლ.
- ისა̈რგებლი იგივეა, რაც ისჷრგებლე.
- ისბრა̈̄ლ (ოთსჷბრალა̈ნ, ა̈დსჷბრალა̈̄ნ; ა̈დსჷბრა̈ლი) ბზ., ისბრა̈ლ (ოთსჷბრალენ, ა̈დსაბრალან \ ა̈დსჷბრალან; ა̈დსაბრა̈ლი \ ა̈დსჷბრა̈ლი) ბქ., ისაბრა̈ლი (ათუ̂საბრა̈ლენ, ა̈დსაბრალან; ა̈დსაბრა̈ლი) ლნტ., გრდუვ. -- ღატაკდება, ღარიბდება; {გა}საწყლდება, უძლურდება ("საბრალდება"). ჲერხი მეზგე მასა̈რდ ისბრა̈ლ (ბზ.) -- ზოგიერთი ოჯახი ძალზე ღარიბდება. ჩუ̂ედსაბრალან ალ ნა̈შიალ სა̈ხელწიფჵ (ბქ. 106) -- ეს ნაომარი სახელმწიფო დაუძლურდა. ისკუ̂ა მეჩედან ა̈თუ̂საბრა̈ლენ (ლნტ.) -- შენი წასვლის მერე გავღატაკდი.
- -ისგ, -ჲსგა ზს., -ის{გ}ა, -ჲს{გ}ა ლშხ., -ის{კ}ა, -ჲს{კ}ა ლნტ., თანდ. -- -ში. მინდუ̂ერისგა ჩუ ლუზუ̂ერ ლი ჯა̈რ (ბზ.) -- მინდორში ჯარია შეგროვილი. ზურა̄ლს ჟახხუ̂ე̄ნა ფექ კიდბონისა (ლშხ. 59) -- ქალს კიდობანში ფქვილი უპოვია. სოფელი ხა̈ლხ მურყუ̂ამისკა ლჷმარდხ (ლნტ.) -- სოფლის ხალხი კოშკში ყოფილა.
- ისგ ზს., ლშხ., ისკ ლნტ. -- შუა. მანა̈თ ისგ შუკუ̂ისგა ადკუ̂ა̈რ (ბზ. 428) -- მანეთი შუა

გზაში დააგდო. კაბ ი იუ̂კა ჯუ̂ედია̈რ ხა̈მთქუ̂ახ, ისგ სკელთეჩუ ეჯღაჲ (ბქ. 239) -- კაბა და ქვედატანი გრძელი იციან (სჩვევიათ) შუა წვივამდე მაინც. ისგ დი̂̄რობჟი ანჯად (ლშხ.) -- შუა პურობისას მოვიდა. ლინგრეს იბნე ისკ თებერუ̂ა̈ლუნლო (ლნტ. 23) -- კვერცხის დებას იწყებს შუა თებერვლიდან.

- ისგან იგივეა, რაც ისგა̈̄ნ.
- ისგანჩუ იგივეა, რაც სგა̈̄ნჩუ.
- ისგაშხენ იგივეა, რაც სგა̈̄შხა̈ნ.
- ისგა̈ხი იგივეა, რაც სგა̈ხი.
- ისგდ ზს., ლშხ., ისკდ ლნტ., ზმნს. -- შუაზე. ძულუ̂ას ესერ ისგდ ა̈ყუ̂ლე (ბზ. 398) -- ზღვას შუაზე გავყოფო. შუ̂ა̈ნეშ ფადა̈ს ისგდ აყუ̂ა̈ლ (ბქ. 209) -- სვანეთის ლაშქარი (მდევარი) შუაზე გაიყო.
- ისგდი (ა̈თუ̂სგი, ა̈დსგიდდა; ა̈დსგიდნი ბზ., ადსგიდიუ̂ ბქ., ოხსგი, ენსგიდდა; ენსგიდნი ლშხ.), ისკიდი (ა̈თუ̂სკი, ლა̈ჲსკიდდ; ლა̈ჲსკიდნი) ლნტ., გრდუვ. -- იყურება. დი̄ნა ლაჯუ̂რაქა ისგიდდა (ბზ.) -- ქალიშვილი სარკმელში იყურებოდა. და̈შტუ̂ ისკიდი მიშკუ̂ა̈შხო (ლნტ. 82) -- დათვი ჩემკენ იყურება.
- ისგდინე (ა̈ხუ̂სგიდინ, ა̈ნსგიდნე; ა̈ნსგიდნი ბზ., ა̈ნსგიდნისგ ბქ., ოხსგიდინ, ენსგიდნე; ენსგიდნი ლშხ.), ისკდინე (ა̈ხუ̂სკიდინ, ა̈ნსკიდნე; ა̈ნსკიდნი) ლნტ., გრდმ. -- უყურებს (მომსწრე ხდება), ნახავს. ჰემის ღერთა̈ ნაჰოდს... ხა̈̄მნინე, ეჩის ესერ ჟ'ა̈ნსგიდნი (ბზ. 369) -- თუ ღვთის ნაბოძებს... შეგაჭმევ, იმას ნახავო. მა̈გ მიჩა თეუ̂შ ა̈ნსგიდნე (ბქ.) -- ყველაფერი თავისი თვალით ნახა. იმ ლოქ ხისგდინე, ბატო?! (ლშხ. 12) -- რას უყურებ (რის მომსწრე ხდები), ბატონოო?! ბაჯუდ ჟა̈ნსკიდნე მიჩა მუე დაგრა (ლნტ.) -- ბაჯუმ უყურა (მომსწრე

გახდა) თავის მამის სიკვდილს.

- ისგდი̄რობ ბზ., ლშხ., ისგდირობ ბქ., ისკდიარობ ლნტ. -- შუა პურობა. ა̈რჩილ ისგდი̄რობუნლო ჟ'ანჷ̄გა̈̄ნ (ბზ.) -- არჩილი შუა პურობის შემდეგ ადგა. ხაჭიმხ ისგდი̄რობგნლო ლიღრა̄ლს (ლშხ. 42) -- შუა პურობის შემდეგ სიმღერას მოჰყვებიან. ისგდი̄რობ ლას (ლშხ.) -- შუა პურობა იყო.
- ისგე იგივეა, რაც ისგუ̂ეჲ.
- ისგთექა (-ა̈̄შ, -- ბზ., -ა̈შ, -- ბქ., -ა̄შ, -- ლშხ.), ისკხოქა (-ა̈ჲშ, --) ლნტ., ზმნს. -- შუამდე. ისგთექა ქა ჴედნიხ, ეჩქას ჩუ იჩქუ̂ეუ̂იხ ზურა̄ლა̈რ (ბზ.) -- შუამდე რომ გამოვლენ, მაშინ ქალები დაიჩოქებენ. ისგთექა სი ანჴედ, ისგთექა მი ჴუ̂ედნი (ბქ.) -- შუამდე შენ მოდი, შუამდე მე მოვალ.
- ისგი̄დრა̈̄ლ (ა̈თუ̂სგი̄დრა̈̄ლ, ა̈დსგი̄დრა̄ლე; ა̈დსგი̄დრა̈̄ლნე) ბზ., ისგიდრა̈ლ (ოთუ̂სგიდრა̈ლ, ა̈დსგიდრალე; ა̈დსგიდრა̈ლისგ) ბქ., ისგი̄დრა̄ლ (ოთსგი̄დრა̄ლ, ედსგი̄დრა̄ლე; ედსგი̄დრა̄ლნე) ლშხ., ისკიდარა̈ლ (ა̈თუ̂სიკიდარა̈ლ, ა̈დსკიდარა̈ლე; ა̈დსკიდარალი) ლნტ., გრდუვ. -- იყურება, იხედება (აქეთ-იქით). მიმილ კჷ̄ლთხი ბაჩუ̂ჟი ლჷ̄გდა ი ისგი̄დრა̄ლ (ბზ.) -- მიმინო მაღალ ქვაზე იდგა და (აქეთ-იქით) იხედებოდა. ეჩოხ-ამოხ ათუ̂სკიდარა̈ლ (ლნტ.) -- (აქეთ-იქით) მიმოვიხედე.
- ისგლადა̈ლ (-დლიშ, --) ბზ., ისგლადელ (-დლიშ, --) ბქ., ლშხ., ისკლა̈დელ (-იშ, --) ლნტ. -- შუადღე. ალჲა̈რ ესერ ისგლა̈დლი უ̂ონაქა̈შ ლეზო̈ბ ლიხ (ბზ. 247) -- ესენი შუადღეზე შესაჭმელიაო. ისგლადელქა ხა̈რჯ ოხჴიდ ლეუ̂ანდ მჷჭმას (ბქ. 201) -- ლევანმა შუადღისას სადილი მოუტანა მთიბავებს. მერბე უ̂ისკუ̂ ისკლა̈დელი დუ̂რექა ხამნე (ლნტ. 293) -- მეორე ვაშლი შუადღისას აჭამა.

- ისგლე̄თ (-იშ, -ა̈რ) ბზ., ლშხ., ისგლეთ ბქ., ისკლეთ ლნტ. -- შუაღამე. ჭიტი ისგლე̄თი უ̂ონაქა ჟ'ანჷ̄გა̈̄ნ უფგოშ (ბზ. 313) -- ჭიტი შუაღამისას მალულად ადგა. ისგლეთქა და̈უ̂ გა̈ჩიშ ლა̈შერას ახად (ბქ. 94) -- დევი შუაღამისას დანის გალესვას შეუდგა. ისგლე̄თი უ̂ონაქა მაცხუ̂ა̈̄რ მგლხაშ ემკედე̄ლი (ლშხ.) -- შუაღამისას მულახის მაცხოვარი მოსულა. გელა ერ ა̈მეჲეცხ, ისკლეთ ლჷმარ (ლნტ.) -- გელას რომ გაღვიძებია, შუაღამე ყოფილა.
- ისგლინ/ლჩა̈̄ლ (-იშ, --) ბზ., ისგლინჩა̈ლ ბქ., ისგლინჩა̈̄ლ ლშხ., ისკლილეჩა̈ლ ლნტ., რელიგ. -- შუა დიდი მარხვა. ისგლინჩა̈̄ლისგა მეუ̂არ ა̈ნმჷცხა̈̄ნა̈̄ნ (ბზ.) -- შუა დიდმარხვაში ძალიან აცივდა. გუ̂იხალ უქმ ისგლინჩა̈̄ლისა (ლშხ. 24) -- უქმე შუა დიდმარხვაში ვიცით.
- ისგუ, ისგუ̂ი ზს., ისგუ̂ი ლშხ., ისკუ̂ი ლნტ., კუთვნ. ნაცვალსახ. -- შენი. ისგუ ქესა მასჩუქუ̂ა̈რ (ბზ. 278) -- შენი ქისა მაჩუქე. ისგუ ლერქუ̂ა̈ლ მი ლა̈̄მო (ბზ. 254) -- შენი ტანსაცმელი მე მომეცი. ისგუ̂ი თხუ̂იმოლუ̂ მირი მასარდ ხანს (ბქ.) -- შენი თავი მიცოცხლოს დიდხანს. ისგუ̂ა თხუმ და̈ს ხუ̂ა̈მბე (ბქ.) -- შენს თავს არავის დავანებებ. მი ხუ̂ი ისგუ გეზალ თაუ̂ბედილე (ლშხ. 83) -- მე ვარ შენი შვილი თავბედილე. მი ხუ̂ი ისკუ̂ი ჩიჟე კუ̂აჭუნია (ლნტ. 307) -- მე ვარ შენი სიძე კვაჭუნია.
- ისგუ̂ა ზს., ლშხ., ისკუ̂ა ლნტ. იხ. ისგუ.
- ისგუ̂ეჲ ბზ., ისგუ̂ე ლშხ., ისგე ბქ., ისკუ̂ე ლნტ. კუთვნ. ნაცვალსახ. -- თქვენი. ისგუ̂ეჲ ქორ ხოჩა ლი (ბზ.) -- თქვენი სახლი კარგია. ისგე ყორ (ბქ.) -- თქვენი კარი. ანჲადხე̄სა ისგუ̂ე ლუ̂აჟარ? (ლშხ.) -- მოვიდნენ თქვენი კაცები?
- ისგუ̂რე (ლა̈ხუ̂სგუ̂ირ, ლა̈ჲსგურე; ლა̈ჲსგუ̂ირნე ბზ., ლა̈ჲსგურისგ ბქ., ლოხსგურ, ლეჲსგურე; ლეჲსგურნე ლშხ.), ისკუ̂რე (ლა̈ხუ̂სკურ, ლა̈ჲსკურე; ლა̈ჲსკურნე) ლნტ., გრდმ. -- ისვამს (მხარზე...), ჩაისვამს. და̈̄უ̂დ მამაჭირა̈ჲ ბარჯა̈ლჟი ესსგურე (ბზ. 364) -- დევმა

ზარმაცი მხრებზე შეისვა. ნ̄სგა ესერ სგა ლ̈ჲსგურიხ (ბზ. 266) -- შუაში ჩაგისვამენო. უსგუ̂ა მუჟალუ̂̈არ ლუჩხუ̂ტურად ლ̈ჲსგურეხ (ბქ. 14) -- ექვსი მუჟალელი შერევით ჩაისვეს. ჟი ლოხსგურა დეუ̂თაკ ცხეტაკს ბარჯ̂ჟი (ლშხ. 55) -- ცხეტაკს დევთაკი მხარზე შემოუსვამს.

- ისგუ̂რი (ესსუ̂გუ{რდ}, ესსგურდა; ესსგური ბზ., ოსსგურდ, ესსგურდა; ესსგუ̂ირი ბქ., ოსსგუ, ესსგუ̄რდა; ესსგური ლშხ.), ისკუ̂რი (ასკუ{რდ}, ასკურდა; ̈ასსკური) ლნტ., გრდუვ. -- ჯდება. [კე̄ს̈არ] ჩუ ჰ̄ალ ესსგურდა სკ̈ამ̄ილჟი, ქ̈ამილდ̈არ გარ ას̈ად (ბზ. 341) -- კეისარი როგორც კი სკამზე დაჯდა, ფერფლიღა დარჩა. სოფლიშ მეცხირურ̈ალ ლაზუ̂რიოუ̂ ლეცჟი ესსგურა (ანდ.) -- სოფლის ავ-კარგის გაგების მოსურნე წყაროს თავთან დაჯდესო. ჩუ ისგუ̂რიხ ზიარებ̈ენლო ეშხუდ (ლშხ. 23) -- ზიარების შემდეგ ერთად დასხდებიან. დ̈ეუ̂ ჩუ ისკუ̂როლდა კოჯჟინ (ლნტ. 305) -- დევი კლდეზე დაჯდებოდა (ხოლმე).
- ისგ̈ენჟი ზს., ლშხ., ისკ̈ენჟი ლნტ., ზმნს. -- წელზემოთ, ზემოთ ("შუას ზემო"). ალღ̈არ ისგ̈ენჟი უ̂ოქუ̂რ ლ̈ასუ̂ხ (ბზ. 303) -- ესენი წელზევით ოქროსი იყვნენ. ჲაკოფ ისგ̈ენჩუ უ̂ერცხლ ი ისგ̈ენჟი უ̂ოქრ ლას (ლშხ. 61) -- იაკობი წელქვევით ვერცხლი, წელზევით ოქრო იყო. ისკ̈ენჟი ფ̈ათუ̂ ჟიბაუ̂ ლოქ ხარ ლეცხენე (ლნტ. 70) -- ნახევრის ზემოთ თმა ზევით აქვს ავარცხნილი.
- ისგ̈ენჩუ ზს., ლშხ., ისკ̈ენჩუ ლნტ., ზმნს. -- წელქვემოთ ("შუას ქვემო"). ჲაკოფ ისგ̈ენჩუ უ̂ერცხლ ლას (ლშხ. 61) -- იაკობი წელქვემოთ ვერცხლისა იყო.
- ისდგომი იგივეა, რაც ისდგუ̂ემი.
- ისდგუ̂ემი (̈ათუ̂სადგუ̂მ̈ან, ̈ადსადგუ̂მ̈ან; ̈ადსადგუ̂მი) ბზ., ისდგ{უ̂}ემ (̈ათუ̂სადგმენ, ̈ადსადგუ̂მან; ̈ადსადგუ̂მი) ბქ., ისდგომი (ოთსადგუ̂მენ, ედსადგუ̂მ̄ან; ედსადგუ̂მი) ლშხ.,

გრდუვ. -- {და}ისადგურებს (დაბინავდება). თათრა̈რ ულუ̂ირ ზაგა̈რ ჩუ̂ა̈დსადგუ̂მა̈̄ნხ (ბზ. 2) -- თათრები ულვირის გადასასვლელზე დაბინავდნენ. [ჩხჷრშტა̈გილ] ჩუ ედსადგუ̂მან (ბქ. 104) -- ჩხირშტაგილი დაბინავდა. ბაზი ამჩუ ჩუ ხოსდგომახ (პოეზ. 94) -- ამაღამ აქ დამდგარან (დაბინავებულან).

- ისემწა̈ლ იგივეა, რაც ისე̄მწა̈̄ლ.
- ისერე იგივეა, რაც ისრე.
- ისე̄ლუ̂ი (ა̈ხუ̂სე̄ლუ̂ა̈ნ, ა̈ნსე̄ლუ̂ა̈̄ნ; ა̈ნსე̄ლუ̂ი ბზ., ოხსე̄ლუ̂ენ, ენსე̄ლუ̂ა̈̄ნ; ენსე̄ლუ̂ი ლშხ.), ისელუ̂ი (ოხსელუ̂ენ, ა̈ნსელუ̂ან; ა̈ნსელუ̂ი) ბქ., ისელი (ა̈თუ̂სელენ, ა̈დსელან; ა̈დსელი) ლნტ., გრდუვ. 1. თავს ირჩენს [ნალუ̂ჟურ] ნანა̈დირშუ̂ ისელუ̂იდა (ბქ. 44) -- ვაჟი ნანადირევით ირჩენდა თავს. 2. მოსულიერდება. [ზურა̈̄ლ] ჟი ისე̄ლუ̂ი (ბზ. 257) -- ქალი მოსულიერდება.
- ისე̄მწა̈̄ლ (ა̈თუ̂სე̄მწა̈̄ლ, ა̈დსე̄მწა̈̄ლე; ა̈დსე̄მწა̈̄ლი) ბზ., ისემწა̈ლ (ოთსჷმწალ, ა̈დსჷმწალე; ა̈დსჷმწა̈ლისგ) ბქ., გრდუვ. -- იხვეწება (შემწეობას ითხოვს). ჭყინტ ...ისე̄მწა̈̄ლ (ბზ. 21) -- ბიჭი იხვეწება (შემწეობას ითხოვს).
- ისკ იგივეა, რაც ისგ.
- ისკა, ჲსკა იგივეა, რაც ისგა.
- ისკდ იგივეა, რაც ისგდ.
- ისკდიარობუნ იგივეა, რაც ისგდი̄რობუნ.
- ისკდინე იგივეა, რაც ისგდინე.
- ისკეთი (ა̈თუ̂სიკთა̈ნ, ა̈დსიკთა̈̄ნ; ა̈დსიკთი ბზ., ოთსიკთენ, ა̈დსიკთან; ა̈დსიკთი ბქ., ოთსიკთენ, ედსიკთა̄ნ; ედსიკთი ლშხ., ა̈თუ̂სიკეთენ, ა̈დსიკეთან; ა̈დსიკეთი ლნტ.), გრდუვ.

1. კეთდება. შომუ̂ა̈̄ლე გუ̂ეშ ჩუ ისკეთი (ბზ. 6) -- ოდესმე საქმე გაკეთდება. უშდაბდ გუ̂ეშ დემის ისკეთი (ბქ.) -- უშრომლად საქმე არ კეთდება. ა̈დსიკეთან მამა ლა̈დელი ისკუ̂ა ქორს? (ლნტ.) -- დღეს შენს სახლში რამე გაკეთდა? 2. უკეთესი ხდება, უმჯობესდება. ალ დინა ხემ' ეჯჷი ისკეთი (ბქ.) -- ეს გოგო თანდათან უკეთესი ხდება.

- ისკიდარა̈ლ იგივეა, რაც ისგი̄დრა̈̄ლ.
- ისკიდი იგივეა, რაც ისგდი.
- ისკლა̈დელ იგივეა, რაც ისგლადა̈ლ.
- ისკლეთ იგივეა, რაც ისგლეთ.
- ისკლილეჩა̈ლ იგივეა, რაც ისგლინჩა̈̄ლ.
- ისკო̄რე (ა̈ხუ̂სკუ̂ე̄რ, ა̈ნსკო̄რე; ა̈ნსკუ̂ე̄რნე ბზ., ოთსკო̄რ, ედსკო̄რე; ედსკო̄რნე ლშხ.), ისკორე (ა̈ხსკერ, ა̈ნსკორე; ა̈ნსკერისგ ბქ., ა̈ხუ̂სკორ, ლა̈ჲსკორე; ლა̈ჲსკორნე ლნტ.), გრდმ. -- {მო}იფიქრებს. იმხა̈ნდო ალა ა̈ნსკო̄რე, მა̈̄მა მიხა (ბზ.)-- ეს საიდან მოიფიქრა, არ ვიცი. [ბესილა̈დ] ისკორე მიჩა გუისგა (ბქ. 201) -- ბესილი იფიქრებს თავის გულში. ა̈თხე მაულდდ ლა̈ჲსკორე (ლნტ.) -- ახლა მელამ გაიფიქრა.
- ისკუ̂ა იგივეა, რაც ისგუ̂ა.
- ისკუ̂ე იგივეა, რაც ისგუ̂ეჲ.
- ისკუ̂ეჯნი იხ. სგუ̂ეჯნი.
- ისკუ̂ი იგივეა, რაც ისგუ.
- ისკუ̂რე იგივეა, რაც ისგუ̂რე.
- ისკუ̂რი იგივეა, რაც ისგუ̂რი.
- ისკხოქა იგივეა, რაც ისგთექა.

- ისკგთი იგივეა, რაც ისკეთი.
- ისკგნჟი იგივეა, რაც ისგგნჟი.
- ისმი (--, ანსგმ{და}; ა̈ნსგმი ბზ., --, ანსგმდ; ა̈ნსგმი ბქ., --, ანსგმდა; ენსგმი ლშხ., --, ა̈ნსგმდა; ა̈ნსგმი ლნტ.), გრდუვ. -- ისმის. ამეჩუ ამ დრო̈უ̂ს ისმი და̈̄უ̂ა̈ ჰერ (ბზ. 244) -- აქ ამ დროს დევის ხმა ისმის. ლიკილი ისმი (ლნტ.) -- კივილი ისმის.
- ისმინე (ლა̈ხუ̂სიმინ, ლა̈ჲსიმნე; ლა̈ჲსიმნი ბზ., ლოხსიმინ, ლა̈ჲსიმნე; ლა̈ჲსიმნისგ ბქ., ოხსგმინ, ენსგმნე; ენსგმნი ლშხ., ლა̈ხუ̂სგმინ, ლა̈ჲსგმნე; ლა̈ჲსგმნი ლნტ.), გრდმ. -- {შე}ისმენს. [მა̄დ] ლა̈ჲსიმნე ნა̈̄ქუ̂ სემშდა̈რდ (ბზ. 307) -- სემშდარმა ნათქვამი არ შეისმინა.
- ისნაუ̂ იგივეა, რაც ი̄სნაუ̂.
- ისო̈̄ყი (ა̈თუ̂სო̈̄ყა̈ნ, ა̈დსო̈̄ყა̈̄ნ; ა̈დსუ̂ე̄ყი) ბზ., ისო̈̄ყი (ოთსო̈̄ყენ, ედსო̈̄ყა̈ნ; ედსო̈̄ყი) ლშხ., ისოყი (ა̈თუ̂სოყენ, ა̈დსოყან; ა̈დსოყი) ლნტ., გრდუვ. -- {გა}გიჟდება, {გა}დაირევა. უ̂ეზირ ჩუ̂ა̈დსო̈̄ყა̈̄ნ (ბზ. 293) -- ვეზირი გაგიჟდა. და̈უ̂ ჩუ ლეთ ა̈დსოყან ამჲა̈რე ხჷრშუ̂ (ბქ. 261) -- დევი ამათი ჯავრით კინაღამ გაგიჟდა. მა̄რე ჩუ ისო̈̄ყი მაყალშუ̂ (ლშხ. 13) -- კაცი შიშისაგან გიჟდება. ზურალ ჩუ̂ალსოყელი (ლნტ. 185) -- ქალი გაგიჟებულა.
- ისპი (ა̈თუ̂სიპა̈ნ, ა̈დსიპა̈̄ნ; ა̈დსიპი ბზ., ოთსიპენ, ა̈დსიპან; ა̈დსიპი ბქ, ოთსიპენ, ედსიპა̈̄ნ; ედსიპი ლშხ., ა̈თუ̂სიპენ, ა̈დსიპან; ა̈დსიპი ლნტ.), გრდუვ. -- {გადა}იქცევა. წირდ ესუ̂სიპი (ბზ. 375) -- უროდ გადავიქცევი. ალი ხოშა და̈უ̂დ ესსიპან (ბქ. 47) -- ეს დიდ დევად {გადა}იქცა. ჩა̈ჟ მარედ ერ ა̈სსიპი, მა̈დ ჯიცხაუ? (ლნტ.) -- ცხენი კაცად რომ გადაიქცევა, არ გირჩევნია?
- ისრე (ა̈თუ̈სრ, ა̈დსერ; ა̈დსერნე ბზ., ოთისრ, ა̈დსერ; ა̈დსერნე ბქ., ოთსერ, ედსერე; ედსერნე ლშხ.), ისერე (ა̈თუ̂ისრ, ა̈დსერ; ა̈დსერნე) ლნტ., გრდმ. -- იმეტებს. იშგანთე ლეჰუ̂დიდ

გროშს ესერი დემის ისრე (ბქ. 132) -- სხვის მისაცემად გროშსაც არ იმეტებსო. ბოფშ დე̄მ ისრე [ჩაფგლს] შუკჟი ლედე̄სდ (ლშხ. 11) -- ბავშვი ფეხსაცმელს არ იმეტებს გზაზე ჩასაცმელად. მანაბაჟ, იმჟი ისერეხ მარეს ლედგა̈რიდ? (ლნტ.) -- მიკვირს, კაცს როგორ იმეტებენ მოსაკლავად?

- ისრული (--, ა̈დსჷრლა̈̄ნ; ა̈დსჷრლი ბზ., --, ა̈დსრულა̈ნ; ა̈დსრული ბქ., ა̈დსრულან ლნტ., --, ედსრულა̄ნ; ედსრული ლშხ.), გრდუვ. -- სრულდება, მთავრდება. სემი ზა̈ ქა̈დსრულა̈ნ (ბქ. 212) -- სამი წელი შესრულდა.
- ისსგე (ლა̈ხჳ̂სისგ, ლა̈ჲსისგე; ლა̈ჲსისგნე ბზ., ლოხჳ̂სისგ, ლა̈ჲსისგე; ლა̈ჲსისგი ბქ., ლოხსისგ, ლეჲსისგე; ლეჲსისგნე ლშხ.), ისსკე (ლა̈ხჳ̂სისკ, ლა̈ჲსისკე; ლა̈ჲსისკნე) ლნტ., გრდმ. -- {შე}იძულებს. ლახჳ̂ბად ჟი ლა̈ჲსისგეხ მაჰრე̄ნე მუხჳ̂ბე (ბზ. 427) -- ძმებმა უმცროსი ძმა შეიძულეს. დინად ამ გჳ̂აშუნლჳ̂ე თელეწადდ ლა̈ჲსისგე ჟი ჭყინტ (ბქ.) -- გოგომ ამ საქმის შემდეგ თვალის დასანახად შეიძულა ბიჭი. ალ მარე ძღუდ ლა̈ხჳ̂სისკ (ლნტ.) -- ეს კაცი დიდად შევიძულე.
- ისსკე იგივეა, რაც ისსგე.
- ისტჳ̂ი (ა̈თჳ̂სჷსტა̈ნ, ა̈დსჷსტა̈̄ნ; ა̈დსჷსტი ბზ., ოხსჷსტენ, ენსჷსტა̄ნ; ენსჷსტი ლშხ., ა̈ხჳ̂სჷსტენ, ა̈ნსჷსტან; ა̈ნსჷსტი ლნტ.), ისჷსდი (ლოხსჷსდენ, ლა̈ისჷსდან; ლა̈ისჷსდი) ბქ., გრდუვ. -- სუსტდება. და̈ჳ̂ ჩუ ლა̈ისჷსდან (ბქ. 321) -- დევი დასუსტდა. ძღჷდ ა̈თჳ̂სჷსტენ ლეგლარდაჟი (ლნტ.) -- ავადმყოფობის დროს ძალიან დავსუსტდი.
- ისტამ იგივეა, რაც ი̄სნაჳ̂.
- ისტჳ̂მა̈რი (ა̈თჳ̂სტუმა̈რ, ა̈დსტუმრე; ა̈დსტუმრი ზს., ა̈თჳ̂სტუმა̈რ, ა̈დსტუმა̈რე; ა̈დსტუმა̈რი ლნტ.), ისტჳ̂მარი (ოთსტუმარ, ედსტუმრე; ედსტუმრი) ლშხ., გრდმ. გაისტუმრებს. ეჯა

ქა̈დსტუმრეხ (ბზ. 241) -- ის გაისტუმრეს. მუშკჷ̂არა̈ლ ხოჩამდ ადსტუმა̈რე (ლნტ.) -- სტუმრები კარგად გაისტუმრა. ბზ., გადატ. (ა̈თჷ̂სტუმრა̈ნ, ა̈დსტუმრა̈̄ნ; ა̈დსტჷ̂მა̈რი), გრდუვ. -- კვდება (იქანცება). ზურა̄ლ ისტჷ̂მა̈რი ალამა̈გ ლეგმერდე̄მი ლა̄ზნა̈ნს (ბზ.) -- ქალი კვდება ამდენი ავადმყოფის მოვლით.

- ისტლუნა̈̄ლ (ლა̈ხჷ̂სტულნა̈̄ლ, ლა̈ჲსტულნა̈̄ლე; ლა̈ჲსტულნა̈̄ლი) ბზ., ისტლუნა̈ლ (ლოხსტულჷ̂ნალ, ლა̈ჲსტულჷ̂ნალე; ლა̈ჲსტულჷ̂ნა̈ლისგ) ბქ., გრდუვ. -- ბანაობს. სგა ხა̄გ მა̄ლ ძულჷ̂ათე̄სგა-ჲ ისტლუნა̈̄ლ (ბზ. 363) -- მელა ზღვაში ჩამდგარა და ბანაობს. იხ. იბრა̈̄ლ.
- ისუსდი იგივეა, რაც ისსტჷ̂ი.
- ისჷ̂ იგივეა, რაც იშჷ̂.
- ისჷ̂ბი, სუბი (ლა̈ხჷ̂სჷ̂იბინ, ლა̈ჲსჷ̂იბნე; ლა̈ჲსჷ̂იბნი) ბზ., გრდუვ. -- ცეკვავს. დი̄ნა ხოჩა̄მდ ისჷ̂ბი (ბზ.) -- გოგო კარგად ცეკვავს. იხ. იშშჷ̂პარა̈ლ.
- ისყა̈̄ლ-ხ (ა̈თჷ̂სყა̈ნდ, ა̈დსყა̈̄ნხ; ა̈დსყიხ) ბზ., ისყა̈ლ-ხ (ა̈თჷ̂სყა̈ნდ, ა̈დსყა̈ნხ; ა̈დსყიხ ბქ., ა̈თჷ̂სყანდ, ა̈დსყანხ ლნტ.), ისყა̄ლ-ხ (ოთსყა̄ნდ, ედსყა̄ნხ; ედსყიხ) ლშხ., გრდუვ. -- {შე}რიგდებიან. ჩჷ̂ა̈დსყა̈̄ნხ (ბზ. 24)-- შერიგდნენ. ეჯიმინ, იმა̈ჷ̂შ ლას, ჩჷ̂ა̈დსყა̈ნხ (ლნტ.) -- ისინი, როგორც იქნა, შერიგდნენ.
- ისყეჲ იგივეა, რაც ისყი.
- ისყი1 (ა̈ხჷ̂სყა̈ნ, ა̈ნსყა̈̄ნ; ა̈ნსყი ბზ., ოხჷ̂სყენ; ა̈ნსყან; ა̈ნსყი ბქ., ა̈ხჷ̂სყენ ლნტ., ოხსყენ, ენსყა̄ნ; ენსყი ლშხ.), გრდუვ. -- კეთდება. უჷ̂ჟაშნალად გეშ დეშ ესერ ისყი (ანდ.) -- შეუწუხებლად საქმე არ გაკეთდებაო. ეჯი მეშხა ფექშა̄ლ ისყი (ლშხ., ხორ. 27) -- ის შავი ფქვილივით კეთდება. ალე მა̈გ ჟი ისყი ნებოზხოქა (ლნტ.) -- ეს ყველაფერი საღამომდე გაკეთდება.

- ისყი2 (ოხჳ̂ისყ, ა̈ნსყე; ა̈ნსყე̄ნნე/ი̄ნე ზს., ოხჳ̂ისყ, ენსყე; ენსყე̄ნე ლშხ.), ისყეი (ა̈ხჳ̂ისყ, ა̈ნსყე; ა̈ნსყენე) ლნტ., გრდმ. 1. იკეთებს. ჳ̂ოშდხ-ჳ̂ოხუშდ მეზგე ისყიხ უფლიშიერს (ბქ. 6) -- ოთხი-ხუთი ოჯახი საუფლოს იხდის (იკეთებს). ჲეხჳ̂ ლეზჳ̂ებს მიჩა̈შჳ̂დ გარ ისყეი (ლნტ.) -- ცოლი მხოლოდ თავისთვის იკეთებს საჭმელს. 2. {შე}ირიგებს. ბესილა̈დ ისგა̈ნსყეხ ოთარშერდ (ბქ. 201) -- ოთარაანთ ბესილადი შეირიგეს. ქა ისყეი ჩიჲს, ჲერჳ̂ა̈ჲ ხენდჳ̂რაჳ̂და (ლნტ.) -- ყველას ირიგებს, ვინც ემდუროდა.
- ისჷმე იგივეა, რაც ისჷ̄მე.
- ისჷრგებლე (ა̈ხჳ̂სჷრგებილ, ა̈ნსჷრგებლე; ა̈ნსჷრგებლნე ბზ., ლოხსჷრგებლ, ლეჲსჷრგებლე; ლეჲსჷრგებლნე ლშხ.), ისჷრგები (ლოხსჷრგებ, ლა̈ჲსჷრგებე; ლაჲსჷრგები) ბქ., ისა̈რგებლი (ლა̈ხჳ̂სა̈რგებილ, ლა̈ჲსა̈რგებლე; ლა̈ჲსა̈რგებლი) ლნტ., გრდმ. -- ისარგებლებს, იყენებს. ალის ისჷრგებიხ დაბრე ი ლაროლე ლალცუნად (ბქ. 70) -- ამას ყანებისა და მინდვრების მოსარწყავად იყენებენ.
- ისჷ̄მე (ლა̈ხჳ̂სი̄მ, ლა̈ჲსჷ̄მე; ლა̈ჲსი̄მნე) ბზ., ისჷმე (ლახჳ̂სიმ, ლა̈ჲსჷმე; ლა̈ჲსჷმისგ) ბქ., ილცჷმე (ლახჳ̂ილცჷმ, ლა̈ჲლცჷმე; ლა̈ჲლცჷმი) ლნტ. გრდმ. -- {შე}აფარებს (თავს). მეჯჳ̂ეგ ჰა̄ჳ̂და̈რჟი̄ნ ჩუქჳ̂ა̄ნისგა სგა ისჷ̄მე (ბზ. 415) -- ავდრის დროს მეჯოგე ქვეშ თავს შეაფარებს.
- იტა̈მე იგივეა, რაც იტმე.
- იტა̄ნტჳ̂ე (ა̈ხჳ̂ტა̄ნტჳ̂, ა̈ნტა̄ნტჳ̂ე; ა̈ნტა̄̈ნტჳ̂ნე ბზ., ოხტა̄ნტჳ̂, ენტა̄ნტჳ̂ე; ენტა̄ნტჳ̂ნე ლშხ.), იტანტჳ̂ე (ოხტა̈ნტჳ̂, ა̈ნტანტჳ̂ე; ა̈ნტანტჳ̂ისგ ბქ., ახჳ̂ტანტჳ̂, ა̈ნტანტჳ̂ე; ა̈ნტანტჳ̂ი) ლნტ., გრდმ. -- {ჩა}ბლუჯავს, {და}იკავებს. წესდ დეშ ხჳ̂იტანტჳ̂ე ისგა (ბქ.) -- წესიერად ვერ ვიკავებ. ბეფშ ლეზჳ̂ებს იტანტჳ̂ე (ლნტ.) -- ბავშვი საჭმელს იბლუჯავს.

- იტბიდი (ა̈ხუ̂ტებდა̈ნ, ა̈ნტებდა̄̈ნ; ა̈ნტებდი ბზ., ა̈თუ̂ტებდენ, ა̈დტებდან; ა̈დტებდი ბქ., ოხტებდენ, ენტებდა̄ნ; ენტებდი ლშხ.), იტებდი (ა̈ხუ̂ტებდენ, ა̈ნტებდან; ა̈ნტებდი) ლნტ., გრდუვ. -- თბება. ჩუ̄უ̂ [ესერ] ანჯა̈დ ი ჟი̄უ̂ ა̈ნტებდა̈ნ (ბზ. 400) -- ჩამოდი და გათბიო. ზურა̈ლ ლემესყი̄ ჟენტებდა̄ნ (ლშხ. 52) -- ქალი ცეცხლზე გათბა. ლიც ჟა̈ნტებდან (ლნტ.) -- წყალი გათბა.
- იტებდი იგივეა, რაც იტბიდი.
- იტკუ̄ნე (ა̈თუ̂ტკუნ, ა̈დტკუ̂ი̄ნ; ა̈დტკუ̂ი̄ნნე ბზ., ოთტკუ̄ნ, ედტკუ̄ნე; ედტკუ̄ნნე ლშხ.), იტკუ̂ნე (ა̈თუ̂ტკუნ, ა̈დტკუნე; ა̈დტკუნი) ლნტ., გრდმ. -- ხუჭავს. დენად ჩუ̂ა̈დტკუნე თერა̈ლ (ლნტ. 294) -- გოგომ თვალები დახუჭა.
- იტკუ̂ნე იგივეა, რაც იტკუ̄ნე.
- იტმე (ა̈თუ̂იტმ, ა̈ნტგმე; ა̈ნტგმი ზს., ოთტგმ, ედტგმე; ედტგმნე ლშხ.), იტა̈მე (ა̈ხუ̂ტა̈მ, ა̈ნტა̈მე; ა̈ნტა̈მი) ლნტ., რელიგ. -- მარხულობს, შიმშილობს. ესუ̂ა̄̈ჲს ქუ̂ინ ჩუ ხანწა̈მ, მა̈გ იტმეხ (ბზ. 11) -- ვისაც სული სწამს, ყველა მარხულობს. ლა̈დეღიჲ ლა̈დეღს იტა̈მეხ ნა̈ღიენა̈რ (ლნტ.) -- დღევანდელ დღეს გოგოები მარხულობენ.
- იტო̄ტე (ა̈ხუ̂ტუ̂ე̄ტ, ა̈ნტუ̂ე̄ტე; ა̈ნტუ̂ე̄ტნე ბზ., ოხტო̄ტ, ენტო̄ტე; ენტო̄ტნე ლშხ.), იტოტე (ოხტეტ, ა̈ნტოტე; ა̈ნტოტისგ ბქ., ა̈ხუ̂ტოტ, ა̈ნტოტე; ა̈ნტოტი ლნტ.), გრდმ. -- იტატებს, ხელში აჰყავს. ბაპდ ჟი ლა̈ჲტოტე ბეფშ (ლნტ. 158) -- მღვდელმა ბავშვი აიტატა.
- იტრელა̈ლ (ლა̈ხუ̂ტრელა̈ლ, ლა̈ჲტრელალე; ლა̈ჲტრელალი) ლნტ. -- თამაშობს. ლა̈ხტს... ხუ̂იტრელა̈ლდ (ლნტ. 43) -- ლახტს ვთამაშობთ. შდრ. იშდრა̈ლ, იღრა̄ლ.
- იტრო̄̈ნტი (ა̈თუ̂ტრო̄̈ნტა̈ნ, ა̈დტრონტა̄̈ნ; ა̈დტრო̄̈ნტი) ბზ., იტრო̄ნტი (ოთტრო̄ნტენ, ედტრო̄ნტა̄ნ; ედტრო̄ნტი) ლშხ., იტრონტი (ა̈თუ̂ტრონტენ, ა̈დტრონტან; ა̈დტრონტი) ბქ.,

ლნტ., გრდუვ. -- {ა}ტორტმანდება. მაშტმა̈რ მარე ა̈დტრონტან (ლნტ.) -- მთვრალი კაცი შეტორტმანდა.

- იტტჷელი (ა̈თჷტჷეტლა̈ნ, ა̈დტჷეტლა̈ნ; ა̈დტჷეტლი ბზ., ა̈თჷტიტჷლენ, ა̈დტიტჷლან; ა̈დტიტჷლი ბქ., ოთტიტჷლენ, ედტიტჷლა̄ნ; ედტიტჷლი ლშხ., ა̈თჷტჷიტჷელენ, ა̈დტჷიტჷელან; ა̈დტიტჷელი ლნტ.), გრდუვ. -- ტიტვლდება, შიშვლდება. ლა̄რტყათეჟი̄ნ ესერ ქა̄ჷ ა̈დტჷეტლა̈ნ (ბზ. 424) -- წელამდე ("სარტყლამდე") გაშიშვლდიო. ბეფშ ჩჷა̈დტიტჷელა̈ნ ი სკაჩად ლიცხოჲსა (ლნტ.) -- ბავშვი გატიტვლდა და წყალში შევიდა.
- იტტგნი (ა̈ხჷტტგტნა̈ნ, ა̈ნტგტნა̈ნ; ა̈ნტგტნი ბზ., ახჷტტგტნენ, ა̈ნტგტნან; ა̈ნტგტნი ბქ., ოხტგტნენ, ენტგტნა̄ნ; ენტგტნი ლშხ., ა̈ხჷტტგტნენ, ა̈ნტგტნან; ა̈ნტგტნი ლნტ.), გრდუვ. -- ივსება. ბეფშჷ კეთილშჷ ჟ'ა̈ნტგტნა̈ნ (ბზ. 31) -- ბავშვი სიმდიდრით ("სიკეთით") აივსო. ჷედრა ფექჷშ ჟ'ა̈ნტგტნან (ლნტ.) -- ვედრო ფქვილით აივსო.
- იტუშე იგივეა, რაც იტგ̄შე.
- იტჷ იგივეა, რაც ი̄ტჷ.
- იტყა̈ბე იგივეა, რაც იტყბე.
- იტყა̈ბი იგივეა, რაც იტყბი.
- იტყბე (ა̈ხჷტყა̈ბ, ა̈ნტყაბე; ა̈ნტყა̈ბნე ბზ., ა̈ხჷტყაბ, ა̈ნტყაბე; ა̈ნტყაბისგ ბქ., ოხტყაბ, ენტყაბე; ენტყაბნე ლშხ.), იტყა̈ბე (ა̈ხჷიტყბ, ა̈ნტყა̈ბე; ა̈ნტყა̈ბნე) ლნტ., გრდმ. -- იწვავს. ჭაბიგჷ იტყბე ლეზო̈ბს (ბზ. 26) -- ჭაბუკი საჭმელს იწვავს. ჭყინტდ ჟა̈ნტყა̈ბე წჷადა̈რ (ლნტ.) -- ბიჭმა მწვადები შეწვა.
- იტყბი (ოხჷტყაბა̈ნ, ა̈ნტყაბა̈ნ; ა̈ნტყა̈ბი ბზ., ოხტყაბენ; ანტყაბან; ა̈ნტყა̈ბი ბქ., ოხტყაბენ, ენტყაბა̄ნ; ენტყაბი ლშხ.), იტყა̈ბი (ა̈ხჷტყა̈ბენ, ა̈ნტყაბან; ა̈ნტყა̈ბი) ლნტ., გრდუვ. -- იწვება.

ალი ჩუ̂ა̈დტყაბან (ბქ. 39) -- ეს შეიწვა. ჟა̈ხუ̂ტყა̈ბენ ლა̈დეღი (ლნტ.) -- დღეს დავიწვი.

- იტხალი იგივეა, რაც იტხიე̄ლი.
- იტხე (ა̈ხუ̂იტხ, ა̈ნტიხ; ა̈ნტიხე ბზ., ა̈ნტხე ლნტ., ოხუ̂იტხ ბქ., ენტიხ; ენტიხე ლშხ.), გრდმ. 1. იბრუნებს. [ეჯჲა̈რ] ჩა̄ჟა̈რს იტხახ ა̈გითე (ბზ. 253) -- ისინი ცხენებს შინ იბრუნებდნენ. ქა ლუკუ̂ა̈რ ცხუ ლეშდ და̈რ ესერ მოშ იტხე (ანდ.) -- გასროლილ ისარს უკან ვერავინ დაიბრუნებსო. [უ̂ეზირდ] ჲერქედა ბოფშა̈რ ლოშტ ა̈ნტიხ (ლნტ. 244) -- ვეზირმა ორივე ბავშვი უკან დაიბრუნა. 2. გამოჰყავს, გამოაქვს. მულგუჰე̄რიდ ჟ'ა̈ნტიხ ზურა̄ლ [ჭალა̈ჲხა̈ნჟი] (ბზ. 294) -- მეწისქვილემ ქალი მდინარიდან ამოიყვანა. 3. ბზ. ამჟავებს, ამწნილებს. დახანას იტხე (ბზ.) -- კომბოსტოს ამჟავებს.
- იტხიე̄ლი (ახუ̂ტიხიე̄ლ, ა̈ნტიხიე̄ლე; ანტიხიე̄ლი \ ანტიხიე̄ლნე) ბზ., იტხელი (ოხტჷხელ, ა̈ნტჷხელე; ა̈ნტჷხელისგ) ბქ., იტხალი (ა̈ხუ̂ტჷხა̈ლ, ა̈ნტჷხალე; ა̈ნტჷხალი) ლნტ., გრდმ. -- 1. (ლოხტჷხიე̄ლ, ლახტჷხიე̄ლე; ლახტჷხიე̄ლნე) ლშხ. იძიებს (შურს), უხდის (სამაგიეროს). ეჯი... ქა იტხელიუ̂ (ბქ. 290) -- ის შურს იძიებდა. 2. ქს. იხსენებს. ნომ ხიტხალი ეშხუნ ლჷჩუ̂ემნე გუ̂ეშს ჩიგარ (ლნტ.) -- ერთხელ მომხდარ საქმეს მუდამ ნუ იხსენებ.
- იტჷ̄შე (ლა̈ხუ̂ტი̄შ, ლა̈ჲტჷ̄შე; ლა̈ჲტი̄შნე) ბზ., იტჷშე (ლოხუ̂ტიშ, ლა̈ჲტჷშე; ლა̈ჲტჷშისგ) ბქ., იტუ̄შე (ლოხტუ̄შ, ლეჲტუ̄შე; ლეჲტუ̄შნე) ლშხ., იტუშე (ლა̈ხუ̂ტუშ, ლა̈ჲტუშე; ლა̈ჲტუში) ლნტ., გრდმ. -- იხუტებს. მიჩა დი ჩინჩუ̂ილს იტჷშე (ბქ.) -- დედამისი ჩვილ ბავშვს იხუტებს. სკა ლა̈ხუ̂ტუშ მიშკუ̂ი გეზალ (ლნტ.) -- ჩემი შვილი ჩავიხუტე.
- იურწყუ̂ეუ̂ი, იურწყ{ო}უ̂ი იგივეა, რაც ირწყუ̂ეუ̂ი.
- იუ̂ალადა̈ღ (-იშ) ზს., იუ̂ალა̈დეღ ბქ., ლნტ., იუ̂ალადეღ ლშხ. -- სამუდამოდ, მარადის,

დიდხანს, ევას დრომდე. უარყოფით ნაწილაკებთან ითარგმნება როგორც არასდროს, ვერასდროს. ისგჳ̂ი ხოჩემ ნაჩომ იჳ̂ალა̈დელ მეშყდი (ბქ.) -- შენი სიკეთე (კარგი ნაქმნარი) სამუდამოდ მემახსოვრება. ჯეჲ ლოქ სერ იჳ̂ალადელ დეშსა ხეთხნი მიჩ (ლშხ. 63) -- მე შენ ვერასოდეს ველარ შეგხვდებიო.

- იჳ̂ალჷნდი̄რ, იჳ̂ანდჷრ ბზ., იჳ̂აჷნდირ ბქ., იჳ̂ანდჷ̄რან ლშხ., იჳ̂ანდჷრან ლნტ. -- მუდამ, ყოველთვის; უძველესი დროიდან, ძველთაგან, ევასდროიდან. იჳ̂ალჷნდი̄რ ჩიგარ ჟა̈ხი̄რ ისგჳ̂ეჲ სოფელ (ბზ.) -- ძველთაგანვე სახელოვანი თქვენი სოფელი. ნა̄ქჳ̂ი̄ს ლი იჳ̂ანდჷ̄რან ალ არაკ (ლშხ. 46) -- ეს არაკი უძველესი დროიდან არის ნათქვამი.
- იჳ̂ანდჷრ იგივეა, რაც იჳ̂ალჷნდი̄რ.
- იჳ̂ანდჷ̄რან იგივეა, რაც იჳ̂ალჷნდი̄რ.
- იჳ̂ას ზმნს. -- საუკუნოდ, სამუდამოდ, დიდხანს, მუდამ. იჳ̂ასუ ხა̈რი (ბზ., ლნტ.) -- დიდ ხანს იცოცხლეო (ევას ხნისამც იყავ!) და̈რ ესერ ლი ლა̈იდ იჳ̂ას მეგჭე (ანდ.) -- სამუდამოდ ვერავის გაუძლიაო.
- იჳ̂ასიდამს ბქ., იჳ̂ა̈სიდამს ლნტ., ზმნს. -- ოდითგან (ევას და ადამის დროიდან). ჳ̂ოქრეშ ლითხელი იჳ̂ასიდამს ლჷმა̈რელი (ბქ. 241) -- ოქროს ძებნა ოდითგან (ევას და ადამის დროიდან) ყოფილა.
- იჳ̂ასჷნლო ქს. ზმნს. -- ადრიდანვე, ევას დროიდან (ევას შემდეგ). ამჟი ნასჷმ იჳ̂ასჷნლო... ხაჯრაჳ̂ახ (ლშხ. 15) -- ეს ძველი დროიდან ასე განაგონი... სჯერათ.
- იჳ̂ახშმა̈̄ლ, იჳ̂ხშმა̈̄ლ, იჳ̂ოხშმა̈̄ლ (იყენ. ლა̈ხჳ̂ახშმა̈ლ, ლა̈ჲჳ̂ახშმა̈̄ლე; ლა̈ჲჳ̂ახშმა̈̄ლი ბზ.), იჳ̂ახშმა̄ლ (ლოხჳ̂ახშმა̄ლ, ლეჲჳ̂ახშმა̄ლე; ლეჲჳ̂ახშმა̄ლი) ლშხ., იჳ̂ახშამა̈ლ (ლახჳ̂ახშამალ, ლა̈ჲჳ̂ახშამალე; ლა̈ჲჳ̂ახშამალი) ლნტ., გრდუვ. -- ვახშმობს. ალჲა̈რდ

ლა̈დუ̂ახშამალე̄ხ (ბზ.) -- ამათ ივახშმეს. ლუ̂აჟარ იუ̂ახშმა̄ლხ (ლშხ.) -- კაცები ვახშმობენ. ბოფშა̈რდ ლა̈დუ̂ახშამალეხ (ლნტ.) -- ბავშვებმა ივახშმეს.

- იუ̂აგნდირ იგივეა, რაც იუ̂ალგნდგრ.
- იუ̂ა̈დი იგივეა, რაც იუ̂ დი.
- იუ̂ა̈ზრე იგივეა, რაც იუ̂ზირი.
- იუ̂ა̈სიდამს იგივეა, რაც იუ̂ასიდამს.
- იუ̂ა̄ში{შ} ბზ., იუ̂ა̈შ ბქ., იუ̂ა̄შიშ ლშხ., იუ̂ა̈შჲა̈ ლნტ. -- ძველისძველი, დიდი ხნის; უკვდავი; ევას დროის. ალ მა̄რე იუ̂ა̄შიშ ლი (ბზ.) -- ეს კაცი დიდი ხნისაა. თხუ̂იმ იუ̂ა̈შიშ ესერ ხა̈ხლუნა ი ნა̈წერ ყორს ხა̈გნენა (ანდ.) -- თავი უკვდავი ეგონა და ბელისწერა კარს ადგაო. იუ̂ა̄ში გუ̂ეშ ლი (ლშხ.) -- ძველისძველი საქმეა.
- იუ̂დი1 (ესუ̂იუ̂დ, ესუ̂ადე; ესუ̂ა̈დნე ბზ., ოსიუ̂დ, ესუ̂ა̈დ; ესუ̂ა̈დნე ბქ., ოსუ̂ად, ესუ̂ადე; ესუ̂ადნე ლშხ.), იუ̂ა̈დი, (ა̈სუ̂ა̈დ, ა̈სუ̂ა̈დე; ა̈სუ̂ა̈დნე) ლნტ., გრდმ. -- ნატრობს (ინატრის). იმჲუ̂ა̈ჲ ქა იუ̂დი, მა̈გ ჩუ ხეფდგი (ბზ. 410) -- რასაც კი ინატრებს, ყველაფერი აუსრულდება. ალ ბობშ̄ილს ხაუ̂დო̄ლნა უ̂ად, იმჲუ̂აჲ ესუ̂ადნა (ლშხ. 58) -- ამ ბავშვს აუსრულდებოდა ნატვრა, რასაც ინატრებდა.
- იუ̂დი2 იგივეა, რაც იჰუ̂დი.
- იუ̂დჲა̄რა̄ლ, იუ̂დჲე̄რა̄ლ (ესუ̂იდჲე̄რა̄ლ, ესუ̂იდჲე̄რა̄ლე, ესუ̂იდჲე̄რა̄ლი) ბზ., იუ̂დჲე̄რა̄ლ (ოსუ̂დჲე̄რა̄ლ, ესუ̂დჲე̄რა̄ლე, ესუ̂დჲე̄რა̄ლნე) ლშხ. იუ̂დჲერა̈ლ (ა̈სუ̂იუ̂დჲერა̈ლ, ა̈სიუ̂დჲერა̈ლე; ა̈სიუ̂დჲერა̈ლი) ლნტ. გრდუვ. -- უდიერად (თვითნებურად) იქცევა. ალჲარ ძღჳდს იუ̂დჲერა̄ლხ (ლშხ. 31) -- ესენი უდიერად იქცევიან.
- იუ̂ედი იგივეა, რაც იჰუ̂დი.

- იჳ̂ერი იგივეა, რაც იჳ̂ე̄რი.
- იჳ̂ე̄ლიე̄ლ (ლა̈ხჳ̂ელიე̄ლ, ლა̈ჲჳ̂ე̄ლიე̄ლე; ლა̈ჲჳ̂ელიე̄ლნე ბზ., ლოხჳ̂ე̄ლიელ, ლეჲჳ̂ე̄ლიელე; ლეჲჳ̂ე̄ლიელნე ლშხ.), იჳ̂ელიელ (ლა̈ხჳ̂ელიელ, ლა̈ჲჳ̂ელიელე; ლა̈ჲჳ̂ელიელი) ლნტ., გრდუვ. -- კნავის, ღნავის. ქჳ̂ითრა̈ლ იჳ̂ე̄ლიე̄ლხ ციცჳ̂ი გჳ̂ა̈რდ (ბზ. 348) -- ქურდები კატასავით კნავიან.
- იჳ̂ე̄რი (--, ა̈დჳ̂ე̄რა̈̄ნ; ადჳ̂ერი ბზ., --, ადჳ̂ერან \ ადჳ̂ერა̈ნ; ადჳ̂ერი ბქ., --, ედჳ̂ე̄რა̄ნ, ედჳ̂ე̄რი ლშხ.), იჳ̂ერი (--, ა̈დჳ̂ერან; ა̈დჳ̂ერი) ლნტ., გრდუვ. 1. ბლაგვდება. დაშნა ა̈დჳ̂ერა̈ნ (ბქ. 169) -- ხმალი დაბლაგვდა. ხოლა ლიჯმა̈რიჳ̂შ კადა შიშტ იჳ̂ერი (ლნტ.) -- ცუდი ხმარებისაგან ნაჯახი მალე ბლაგვდება. 2. ზს. (ნათესები) ზიანდება, ფუჭდება. ნეჰნა დაბა̈რ დემეგ ადჳ̂ერანხ (ბქ.) -- შარშან ყანები არ დაზიანებულა.
- იჳ̂ზირი (ოხჳ̂ა̈ზირ, ანჳ̂ა̈ზრე; ანჳ̂ა̈ზრი ბზ., ა̈ნჳ̂აზრე, ა̈ნჳ̂ა̈ზრისგ ბქ.), იჳ̂ა̈ზრე (ა̈ხჳ̂ა̈ზირ, ა̈ნჳ̂ა̈ზრე, ა̈ნჳ̂ა̈ზრი) ლნტ., გრდუვ. -- თათბირობს. ხელწიფდ ი თინა̈თდ ანჳ̂ა̈ზრეხ (ბზ. 286) -- ხელმწიფემ და თინათინმა მოითათბირეს. იმ ხიჳ̂ა̈ზრედ ამხჳ̂ა̈ჲს (ლნტ.) -- რას თათბირობთ ამდენს.
- იჳ̂ნარი იგივეა, რაც იჰჳ̂ნა̈რი.
- იჳ̂ყა̈̄შინა̈̄ლ (ყ'ა̈ხჳ̂ყა̈̄შჳ̂ინა̈ნ, ყ'ა̈ნჳ̂ყა̈შჳ̂ინა̈̄ნ; ყ'ა̈ნჳ̂ყა̈̄შჳ̂ინი) ბზ., იჳ̂ყაშნა̈ლ (ოხჳ̂უყაშნენ, ა̈ნუჳ̂ყა̈შნან; ა̈ნუყა̈შნი) ბქ., გრდუვ. -- წუხს, წუხდება. იმნა̈რ ესერ იჳ̂ყა̈̄შნა̈̄ლხ ალამა̈გს? (ბზ. 433) -- რატომ წუხხართ ამდენსო?
- იჳ̂ყა̈̄შნი (ოხუჳ̂ყა̈̄შნა̈ნ, ა̈ნუჳ̂ყა̈̄შნა̈̄ნ; ა̈ნუჳ̂ყა̈̄შნი) ბზ., იჳ̂ყა̈შნი (ოხუჳ̂ყა̈შნენ, ა̈ნუჳ̂ყა̈შნან; ა̈ნუჳ̂ყა̈შნი) ბქ., გრდუვ. -- წუხდება. მუშგჳ̂რა̈̄ლე ლიჯედჳ̂შ დემ იჳ̂ყა̈̄შნი ჳ̂ოჯა̈ხ (ბზ.) -- სტუმრების მოსვლით ოჯახი არ წუხდება. ღერმეთ ყ'ენუჳ̂ყა̈შნან (ბქ. 106) -- ღმერთი

შეწუხდა.

- იუ̂ჟე (ხუ̂იუ̂ჟა̈ს, იუ̂ჟა; იუ̂ჟე̄დს ბზ., იუ̂ჟედეს ლნტ. ხუ̂იუჟდ, იუ̂უჟდ; იუ̂ჟადეს ბქ., ხუ̂იუ̂ჟის, იუ̂ჟა; იუ̂ჟუდეს., ლშხ.), გრდუვ. -- სძინავს. ნებოზდ ხუ̂იუჟდ (ბქ.) -- საღამომდე მეძინა. გუშგუ̂ე ჟეღო̄ლ ჩიგარ კიჩხჩუქუ̂ა̄ნ იუ̂ჟე (ლშხ.) -- ჩვენს ძაღლს ყოველთვის კიბის ქვეშ სძინავს.
- იუ̂ჟუნი (ოთუ̄ჟ, ა̈დუ̄ჟ; ა̈დუ̄ჟნი ბზ., ოთუჟდ, ა̈დუჟდა; ადუჟნი ბქ., ოთუჟ, ედუჟე; ედუჟნე ლშხ., ა̈თუ̂უჟ, ა̈დუ̂უჟე; ა̈დუ̂უჟნი ლნტ.), გრდუვ. -- {და}იძინებს. ჩუ̂ა̈დუ̄ჟდახ ლუ̂აჟა̈რ (ბზ.) -- კაცებმა დაიძინეს. დოშდულ ბუმბლა̈რლეჟა ოლყუ̂ინ ი ბგგიდ ათ{უ̂}უჟნენა (ბქ. 309) -- მთვარე ბუმბულებზე დაწოლილა და მაგრად დასძინებია. დეშ ა̈თუ̂უჟ თელ ლეთ (ლნტ.) -- მთელი ღამე ვერ დავიძინე
- იუ̂შგედე (ოთუუ̂შგედ, ა̈დუ̂ა̈შგდე; ა̈დუ̂ა̈შგდი ბზ., ოთუუ̂შგედ, ედუუ̂შგედე; ედუუ̂შგედნე ლშხ.), იუ̂შგედნე (ა̈დუ̂აშგდისგ) ბქ., იუ̂შკედე (ა̈თუ̂იუ̂შკედ, ა̈დიუ̂შკედე; ა̈დიუ̂შკედი) ლნტ., გრდმ. -- {ი}თაკილებს, იუკადრისებს. ალა დი̄ნად ა̈დუ̂ა̈შგდე (ბზ. 387) -- ეს ქალიშვილმა იუკადრისა. ალ ამბა̈უ̂ ლა̈ჲუ̂შკედეხ ხენწიფდ ი მიჩა აფხანიკა̈რდ (ლნტ.) -- ეს ამბავი იუკადრისეს ხელმწიფემ და მისმა ამხანაგებმა.
- იუ̂შკედე იგივეა, რაც იუ̂შგედი.
- იუ̂შხმა̄ლ იგივეა, რაც იუ̂ახშმა̄ლ.
- იუ̂ჩი (ოთიუ̂ჩ, ა̈დუ̂ეჩ; ა̈დუ̂ეჩნე ზს., ოთუ̂უჩ, ედუჩე; ედუჩნე ლშხ., ა̈თუ̂იუ̂ჩ ა̈დუ̂იჩ; ა̈დუ̂იჩნე ლნტ.), გრდმ. -- იგერიებს. ამნოშ ლჽმუ̂იჩნელიხ მემახუ̂ელას (ბქ. 241) -- თურმე ამით მტრებს იგერიებდნენ.
- იფა̈შტუ̂იელ იგივეა, რაც იფშუ̂დიე̄ლ.

- იფთჳ̂ი (ა̈ხჳ̂იფთჳ̂, ა̈ნფო̈თ; ა̈ნფო̈თნე) ზს., გრდმ. -- ნთქავს, ყლაპავს. ეჯა ჰამა̈ ტგტს ჰამს იფთჳ̂ი, ნა̈ბზჳ̂ა̈შს -- ნა̈ბოზს (ბზ. 316) -- ის დილის ნაცარს დილით ნთქავს, საღამოსას -- საღამოს.
- იფთხჷნა̄ლ (ლა̈ხჳ̂ფჷთხნა̄ლ, ლა̈ჲფჷთხნა̄ლე; ლა̈ჲფჷთხნა̄ლი) ბზ., იფთხჷნა̈ლ (ლოხჳ̂ფჷთხნა̈ლ, ლა̈ჲფჷთხნალე; ლა̈ჲფჷთხნა̈ლისგ ბქ., ლა̈ხჳ̂ფჷთხნა̈ლ, ლა̈ჲფჷთხნალე; ლა̈ჲფჷთხნალი) ლნტ., იფთხჷნა̄ლ (ლოხფჷთხნა̄ლ, ლეჲფჷთხნა̄ლე; ლეჲფჷთხნა̄ლნე) ლშხ., გრდუვ. -- იბერტყება (იფერთხება). ბეფშჳ̂დ ლა̈ჲფჷთხნა̄ლე (ბზ.) -- ბავშვი დაიბერტყა. ჩუ იფთხჷნალდა ი ქორხო ეჯჟი ლჷრდა (ლნტ.) -- დაიბერტყებოდა და სახლში ისე შედიოდა.
- იფკჳ̂ე (ა̈ხჳ̂ფიკჳ̂, ა̈ნფუკჳ̂ე; ა̈ნფიკჳ̂ნე ზს., ა̈ხჳ̂ფუკჳ̂, ა̈ნფუკჳ̂ე; ა̈ნფუკჳ̂ი ლნტ.), გრდმ. -- იშრობს. [და̈ლ] ქჷმრა̈ლს დე̄მის იფკჳ̂ე (ბზ. 392) -- დალი ცრემლებს არ იშრობს. ჟა̈ხჳ̂ფუკჳ̂ მჷძღირ ლერექჳ̂ა̈ლ (ლნტ.) -- დასველებული ტანისამოსი გავიშრე. შდრ. იზსკე.
- იფრი (ა̈თჳ̂ფჷრა̈ნ, ა̈ღფჷრა̄̈ნ; ა̈ღფჷრი ბზ., ა̈თჳ̂ფჷრენ, ა̈ღფჷრან; ა̈ღფჷრი ბქ., ლნტ., ოთფჷრენ, ეღფჷრა̄ნ; ეღფჷრი ლშხ.), გრდუვ. -- ხმება. [ჳ̂ომბალო] ჩუ ერ იფრი, სურნელდ იჳმარიხ (ლშხ., ხორ. 4) -- ომბალო, როდესაც გახმება, სუნელად ხმარობენ. [კაკა̈ლ] ჩუ იფროლ ი ჩჳ̂აშხჳ̂ნიდახ (ლნტ. 25) -- მარცვალი გახმებოდა და ინახავდნენ.
- იფშგე (ოხჳ̂იფშგ, ა̈ნფიშგ; ა̈ნფიშგე ბზ., ა̈ხჳ̂იფშგ; ა̈ნფიშგ; ა̈ნფიშგე ბქ., ოხჳ̂იფშგ, ენფიშგ; ენფიშგე ლშხ.), იფშკე (ა̈ხჳ̂იფშკ, ა̈ნფიშკ; ა̈ნფიშკე) ლნტ., გრდმ. -- იხსნის; იძრობს. ჲერხი ალ თანაფო̄ლა̈რს ზაჳ̂ ქა დე̄მ იფშგეხ (ბზ. 19) -- ზოგი ამ შალის ძაფს (აღდგომის ხუთშაბათს შებმულს) წლის მანძილზე არ {შე}იხსნის. [ზურალდ] ქა̈დფიშკ მჷსკა̈ტ (ლნტ. 250) -- ქალმა ბეჭედი წაიძრო.
- იფშღელ იგივეა, რაც იფშჳ̂დიე̄ლ.

- იფშირი (ა̈თჷ̂ფიშრა̈ნ, ა̈დფიშრა̈̄ნ; ა̈დფიშრი ბზ., ა̈თჷ̂ფიშრენ, ა̈დფიშრან, ა̈დფიშრი ბქ., ოთფიშრენ, ედფიშრა̄ნ; ედფიშრი ლშხ., ა̈თჷ̂ფშირენ, ა̈დფშირან; ა̈დფშირი ლნტ.), გრდუვ. -- მრავლდება. ა̈მეჯედხ... მეზგალ ი ჩჷ̂ა̈დფშირანხ (ლნტ. 14) -- მოსულან ოჯახები და გამრავლებულან.
- იფშკე იგივეა, რაც იფშგე.
- იფშჷ̂დიე̄ლ, იფშჷ̂დჲე̄ლ (ა̈თჷ̂ფა̈შჷ̂დი/ჲე̄ლ, ა̈დფა̈შდჷ̂ი/ჲე̄ლე; ა̈დფა̈შჷ̂დი/ჲე̄ლი) ბზ., იფშდელ (ა̈თჷ̂ფეშდალ, ა̈დფეშდალე; ა̈დფეშდა̈ლისგ) ბქ., იფშჷ̂დჲე̄ლ (ლოხფაშდჷ̂ჲელ, ლეჲფაშდჷ̂ჲელე; ლეჲფაშდჷ̂ჲელნე) ლშხ., იფა̈შტჷ̂იელ (ლა̈ხჷ̂ფა̈შტჷ̂იელ, ლა̈ჲფა̈შტჷ̂იელე; ლა̈ჲფა̈შტჷ̂იელი) ლნტ., გრდუვ. -- ტრაბახობს, იკვეხნის. იფა̈შტჷ̂იელ, ერ ხოჩა გეზელირ ლოქ ხაყა (ლნტ.) -- ტრაბახობს, (რომ) კარგი შვილები მყავსო.
- იფშჷ̂დჲე̄ლ იგივეა, რაც იფშჷ̂დიე̄ლ.
- იფჭა̈ჷ̂ი (ათჷ̂ფაჭჷ̂ან, ა̈დფაჭჷ̂ა̈̄ნ; ადფაჭჷ̂ი ბზ., ა̈თჷ̂ფუჭაჷ̂ენ, ა̈დფუჭაჷ̂ან; ა̈დფუჭა̈ჷ̂ი) ლნტ., იფჭაჷ̂ი (ოთფუჭჷ̂ენ, ედფუჭჷ̂ა̄ნ; ედფუჭჷ̂ი) ლშხ., გრდუვ. -- ფუჭდება. შდრ. იცჷ̂დი.
- იფხ (-იშ, -არ ლშხ., -ა̈რ ლნტ.) -- გვიმრა. იფხ გჷ̄ნ წჷ̂ანილ ლი... (ლშხ. 2) -- გვიმრა ძალიან მწვანეა. იფხ მეჷ̂ა̈რ ა̈რი ლენტეხას (ლნტ.) -- ლენტეხში გვიმრა ბევრია.
- იქა̈დნე იგივეა, რაც იქდენი.
- იქა̈ჩე იგივეა, რაც იქჩე.
- იქა̈ჩი იგივეა, რაც იქჩენი.
- იქდენი (ა̈თჷ̂იქდ, ა̈დქა̈დ; ა̈დქა̈დნე ზს., ოთქად, ედქადე; ედქადნე ლშხ.), იქა̈დნე (ა̈თჷ̂იქდ, ა̈დქა̈დ; ა̈დქა̈დნე) ლნტ., გრდმ. -- იცილებს, {ა}იცდენს. [ჭაბიგჷ̂] და̈ჷ̂ს იქდენი (ბქ. 117) --

